წალკის სოფელ სამების ჯვრის მამათა მონასტერი
თბილისის სასულიერო აკადემია
კ. კეკელიძის სახელობის ხელნაწერთა ეროვნული ცენტრი
საქართველოს საპატრიარქოს საეკლესიო გალობის სასწავლო-
კვლევითი ცენტრი

# ჰიმნოგრაფიული კრებული

# III

**წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის**

**პ ა რ ა კ ლ ი ტ ო ნ ი**

# დასდებელნი
# «უფალო-ღაღადყავსა»
# ჴმაჲ გ-დ

სანოტო დანართი **წმ. ფილიმონ მგალობლის (ქორიძე), წმ. ექვთიმე ალმსარებლის (კერესელიძე), წმ. პოლიევქტოს კარბელაშვილის და დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის**
ხელნაწერების მიხედვით

ძეგლი სანოტო დანართითურთ გამოსაცემად მოამზადეს და გამოკვლევა დაურთეს
**მონაზონმა გიორგი ასკურავამ და მონაზონმა ექვთიმე კრუპიცკიმ**

გამომცემლობა
„სულიერი ვენახი“
თბილისი
2024

Tsalka, Sameba village, Cross Monastery
Tbilisi Theological Academy
Korneli Kekelidze National Centre of manuscripts
Ecclesiastical Chant Research Centre of the Georgian Patriarchate

# Hymnographical collection

# III

**Octoechos of St. George the Hagiorite's edition**

# Stichera on "Lord, I have cried"

## Third and Fourth Tones

**Musical attachment by St. Philemon the Chanter's (Koridze), St. Ekvtime the Confessor's (Kereselidze), St. Polievktos Karbelashvili, and Archpriest Razhden Khundadze's manuscripts**

Text with musical attachment was prepared for publication and the researched material was submitted in the introduction by
**a monk Giorgi Askurava** and **a monk Ekvtime Krupitski**

**"Sulieri Venakhi"** publishers
**Tbilisi**
**2024**

„ჰიმნოგრაფიული კრებულის“ წინამდებარე III ტომში წარმოდგენილია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები. მათ ახლავს სანოტო დანართი, რომელიც შედგენილია წმ. ფილიმონ მგალობლის (ქორიძე), წმ. ექვთიმე აღმსარებლის (კერესელიძე), წმ. პოლიევქტოს კარბელაშვილის და დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის ხელნაწერების მიხედვით.

გამოცემა **ორი ნაწილისგან** შედგება: **პირველი ნაწილი** წარმოადგენს ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების მეცნიერულად დადგენილ კრიტიკულ ტექსტს, რომელსაც დართული აქვს სხვადასხვა ხელნაწერში ასახული ვარიანტების ჩვენება სქოლიოების სახით; **მეორე ნაწილში** განთავსებულია სანოტო დანართი, რომელიც მგალობლებს საშუალებას მისცემს მწუხრის მსახურებაზე ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები გალობით აღავლინონ.

***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების დიდი მოცულობის გამო „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ III ტომი მხოლოდ მესამე და მეოთხე ხმის მასალას მოიცავს, ხოლო დანარჩენი ხმების მასალა „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ შემდეგ ტომებში გამოიცემა.

ნაშრომი განკუთვნილია ფილოლოგებისთვის, მგალობლებისთვის, მედავითნეებისთვის, ლიტურგიკის სპეციალისტებისთვის და საეკლესიო ჰიმნოგრაფიით დაინტერესებული საზოგადოებისთვის.

In the third volume of the "Hymnographical Collection," we represent the stichera on **"Lord, I have cried"** from St. George the Hagiorite’s Octoechos. This edition is submitted by the musical attachment, which is compiled according to the manuscripts written by St. Philemon the Chanter (Koridze), St. Ekvtime the Confessor (Kereselidze), St. Polievktos Karbelashvili, and Archpriest Razhden Khundadze.

The publication consists of two parts: **the first part** presents the scientifically established critical text of the stichera on **"Lord, I have cried"** along with footnotes in which the differences among the manuscripts have been displayed; **the second section** contains the musical attachment that will enable church chanters to perform these chants during Vespers service.

The Third Volume of the "Hymnographical Collection" contains only the material of the Third and Fourth Tones due to a large amount of the stichera on **"Lord, I have cried."** As a result, the remaining tones of the stichera on **"Lord, I have cried"** will be published in the following volumes of the "Hymnographical Collection."

The current edition is meant for philologists, church chanters, and readers, as well as for a broader circle interested in ecclesiastical hymnography.

რედაქტორი

**ედიშერ ჭელიძე** ფილოლოგიის და თეოლოგიის დოქტორი

**Editor**

**Edisher Chelidze** Doctor of Philology and Theology

მუსიკალური რედაქტორი

**მალხაზ ერქვანიძე** სოციალური მეცნიერებების დოქტორი, ეთნომუსიკოლოგი

**Musical editor**

**Malkhaz Erkvanidze** Doctor of Social Sciences, ethnomusicologist

რეცენზენტები:

**მაია რაფავა** ფილოლოგიის მეცნიერებათა დოქტორი

**მაგდა სუხიაშვილი** მუსიკოლოგიის დოქტორი

**Reviewers:**

**Maya Rafava** Doctor of Philological Sciences

**Magda Sukhiashvili** Doctor of Musicology

კორექტორები:

**იღუმენი ლუკიანე ბუდაღაშვილი** თეოლოგიის მაგისტრი, წალკის სოფელ სამების ჯვრის მამათა მონასტრის წინამძღვარი

**გიორგი აბრამიშვილი** სამუსიკო ხელოვნების მაგისტრი მუსიკოლოგიაში

**Revisers:**

**Hegumen Lukiane Budaghashvili** Master of Theology, Abbot of Cross Monastery in Tsalka, Sameba village

**Giorgi Abramishvili** Master of Musical Arts in Musicology

მთარგმნელი

**მონაზონი ექვთიმე კრუპიცკი** თეოლოგიის მაგისტრი

**Translator**

**Monk Ekvtime Krupitski** Master of Theology

**წიგნის გამოცემა დაფინანსებულია საქართველოს საპატრიარქოს ქართველოლოგიური კვლევის ცენტრის მიერ**





ISMN 979-0-802101-99-9

# შინაარსი

**დღე შაბათი. წმიდათა და სულთაჲ**

# Contents

## Tuesday. Stichera of the Forerunner and of repentance



## Wednesday. Stichera of the Cross and of the Theotokos



## Thursday. Stichera of the Saint Apostles



## Friday. Stichera of the Cross



## Saturday. Stichera of the Saints and of the Departed



## Fourth Tone



## Resurrectional Stichera on "Lord, I have cried"

## Saturday. Stichera of the Saints and of the Departed

# წინათქმა

წინამდებარე პუბლიკაციის სახით განვაგრძობთ წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების გამოცემას. ამჯერად ვაქვეყნებთ მესამე და მეოთხე ხმის დასდებლებს.

გამოცემის პირველ ნაწილში პარაკლიტონის მასალიდან წარმოდგენილია ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების მეცნიერულად დადგენილი კრიტიკული ტექსტი, რომელსაც დართული აქვს სხვადასხვა ხელნაწერში ასახული ვარიანტების ჩვენება სქოლიოების სახით. პუბლიკაციაში 20 ხელნაწერისა და 2 ბეჭდური გამოცემის მონაცემებია ასახული. მათგან 14 ხელნაწერი გამოყენებული გვაქვს მესამე და მეოთხე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების კრიტიკული ტექსტის დასადგენად, ხოლო 6 ხელნაწერი და 2 ბეჭდური გამოცემა (ვახტანგ VI-ის სტამბაში, 1720 წელს გამოცემული პარაკლიტონი და თანამედროვე პრაქტიკაში არსებული, ანტონ I კათალიკოსის მიერ რედაქტირებული პარაკლიტონი) – კვლევითი ნაწილისთვის. პარაკლიტონის შემცველ ხელნაწერებს შორის განსაკუთრებული ადგილი უკავია ხელნაწერ **Ath. 45-ს (XI ს.),** რომელიც წმ. გიორგი მთაწმინდელის ავტოგრაფულ ნუსხას წარმოადგენს.

წმ. გიორგი მთაწმინდელის ანდერძში მესამე და მეოთხე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების წყილთა რაოდენობის შესახებ შემდეგ მითითებას ვხვდებით:

*„**მესამე ჴმაჲ აღგომისაჲ:** უფალო-ღაღადყავსა ხუთი წყვილი*[1]*.*
*დღე ორშაბათი: ოთხი წყვილი უფალო-ღაღადყავსა.*
*დღე სამშაბათი: სამი წყვილი უფალო-ღაღატყავსა*[2]*.*
*დღე ოთხშაბათი: სამი წყვილი უფალო-ღაღადყავსა.*
*დღე ხუთშაბათი: ორი წყვილი უფალო-ღაღატყავსა.*
*დღე პარასკევი: ორი წყვილი უფალო-ღაღადყავსა.*
*დღე შაბათი: სამი წყვილი უფალო-ღაღადყავსა.*
***მეოთხე ჴმაჲ აღგომისაჲ:** რვაჲ წყვილი უფალო-ღაღატყავსა.*
*დღე ორშაბათი: ოთხი წყვილი უფალო-ღაღატყავსა.*
*დღე სამშაბათი: სამი წყვილი უფალო-ღაღატყავსა.*
*დღე ოთხშაბათი: სამი წყვილი უფალო-ღაღადყავსა.*
*დღე ხუთშაბათი: სამი წყვილი უფალო-ღაღატყავსა.*

---

**1** *როგორც „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ I და II ტომში გვაქვს განმარტებული, ერთი წყვილი რამდენიმე დასდებლისგან შედგება. მაგ., მესამე ხმის კვირადღის* ***«უფალო-ღაღადყავსას»*** *ხუთივე წყვილში შემავალ დასდებელთა საერთო რაოდენობა ოცდათხია.*

**2** *«უფალო-ღაღადყავსა» გიორგი მთაწმინდელთან ასევე გვხვდება ფორმით «უფალო-ღაღატყავსა».*

*დღე პარასკევი: სამი წყვილი უფალო-ღაღადყავსა.*

*დღე შაბათი: სამი წყვილი უფალო-ღაღადყავსა*" (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, I: 26-27).

ეს ჩამონათვალი ხელნაწერ **Ath. 45**-ის, ესე იგი, წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ ახლად თარგმნილი ვრცელი პარაკლიტონის მასალას წარმოადგენს. პარაკლიტონის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები სტიქარონ-წარდგომათა მცირე კრებულშიც გვხვდება, რომელიც წმინდა მამამ ვრცელი პარაკლიტონის შედგენამდე თარგმნა. სტიქარონ-წარდგომათა შემცველი ხელნაწერებიდან ყველაზე ვრცელია **Sin. 77** (**XIII-XIV**). ამ ორი კრებულის გაერთიანების შესახებ მთაწმინდელი მამა თავადვე მიუთითებს ვრცელ პარაკლიტონზე დართულ ანდერძში[1].

სტიქარონ-წარდგომათა კრებულიდან წინამდებარე პუბლიკაციაში წარმოდგენილია აღდგომის თვითავაჯი დასდებლები და წმ. თეოფანე გამომეტყველის (**VIII-IX**) მიერ შედგენილი ღვთისმშობლის სტიქარონები[2]. აღდგომის თვითავაჯ დასდებლებს სანოტო ხელნაწერებში შეესაბამება ერთი და იგივე ჰანგი (ეს დასდებლები ერთმანეთისაგან ხმათა შეწყობის პრინციპებით და მეტრული საზომით სხვაობს), ხოლო წმ. თეოფანე გამომეტყველის (**VIII-IX**) მიერ შედგენილ ღვთისმშობლის სტიქარონებზე ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირებია[3] მითითებული.

***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლები „*ძლისპირსა ზედა*" იგალობება, ხოლო ნაწილი „*თჳთავაჯნია*". ამის შესახებ ანდერძში შემდეგ მითითებას ვხვდებით: „*თავნი ყოველნი წითლითა დასხნეს, რამეთუ რომელნი* ***ძლისპირსა ზედა*** *არა იყვნენ,* ***თჳთავაჯნია*** *და მისთჳს ჯერ-არს წითლითა დასუმაჲ. რომელნი კუალა* ***ძლისპირსა ზედა*** *იყვნენ, იგი ვითა წყვილნი დაწერნეს ჩუეულებისაებრ*" (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, I: 23).

როგორც „ჰიმნოგრაფიული კრებულის" **II** ტომში ვაჩვენეთ, პარაკლიტონის სტიქარონებზე დაკვირვებამ ცხადყო, რომ ერთსა და იმავე სტიქარონს სხვადასხვა ხელნაწერი სხვადასხვა დღეს და სხვადასხვა ჟანრობრივ ჯგუფს მიაკუთვნებს. ამ ფაქტის გათვალისწინებით, საჭიროდ მივიჩნიეთ, შეგვედგინა სტიქარონთა ლიტურგიკული სქემები. ხსენებულ სქემებში, უკლებლივ ყველა სტიქარონთან, აღნიშნული გვაქვს ხელნაწერისეული პაგინაცია და საგალობლის

---

**1** *ახლად თარგმნილი ვრცელი პარაკლიტონის და* ***მცირე წიგნის****, ესე იგი, სტიქარონ-წარდგომათა კრებულის ჰიმნოგრაფიული მასალის ურთიერთმიმართების შესახებ იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული* ***2023, II: 14-16.*** *სტიქარონ-წარდგომათა კრებულს უფრო ვრცლად განვიხილავთ ქვემოთ.*

**2** *წმ. თეოფანე გამომეტყველის* ***(VIII-IX)*** *მიერ შედგენილი ღვთისმშობლის სტიქარონების შესახებ იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული* ***2023, II: 57-59.***

**3** ***«უფალო-ღაღადყავსას»*** *ძლისპირების მნიშვნელობით ხშირად ვიყენებთ შესიტყვებას* ***სტიქარონთა ძლისპირები.*** *ამის შესახებ იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული* ***2023, II: 26-41.***

ჟანრული კუთვნილება. „ჰიმნოგრაფიული კრებულის" **II** ტომში მოცემულ სქემებში აღვნუსხეთ პირველი და მეორე ხმის სტიქარონები. ამჯერად აღვნუსხავთ მესამე და მეოთხე ხმის სტიქარონებს.

წინამდებარე გამოცემის მეორე ნაწილში წარმოდგენილია სანოტო დანართი, რომელიც წმ. ფილიმონ მგალობლის (ქორიძე), წმ. ექვთიმე აღმსარებლის (კერესელიძე), წმ. პოლიევქტოს კარბელაშვილის და დეკანოზ რაჟდენ ხუნდაძის ხელნაწერების მიხედვითაა შედგენილი. სანოტო დანართში წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების მეცნიერულად დადგენილი კრიტიკული ტექსტია წარმოდგენილი.

**XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში მოღწეულია ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ფსალმუნი ***«დასდევ, უფალო».*** ეს ფსალმუნი სრული სახით მხოლოდ ერთი ვარიანტითაა წარმოდგენილი (ხელნაწ. **Q 672,** გვ. **64-74**), ხოლო ცალკეული მუხლების სახით მოცემულია მისი რამდენიმე ვარიანტი: კერძოდ, ***«უფალო-ღაღადყავსას»*** პირველ ორ მუხლთან ერთად გვხვდება მესამე მუხლი – ***«დასდევ, უფალო»***, რომელიც მეშვიდე ხმაზეა გაწყობილი, და მეოთხე მუხლი – ***«ნუ მისდრეკ გულსა ჩემსა»***, რომელიც მერვე ხმაზეა გაწყობილი (იხ. ხელნაწ. **Q 1436, 78v-79r**).

„ჰიმნოგრაფიული კრებულის" **II** ტომში ხსენებული ფსალმუნი როგორც ნოტირებული, ისე ნევმირებული ვარიანტით გამოვეცით (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული **2023, II: 177-194**). ნევმირებაში ვგულისხმობთ გვიანდელ, ე. წ. ***„შემოქმედის ნევმებს".*** წინამდებარე პუბლიკაციაში ხელახლა წარმოვადგენთ ხსენებული ფსალმუნის მხოლოდ ნევმირებულ ვარიანტს.

სანოტო დანართის ბოლოს მოცემული გვაქვს შენიშვნები რიტმულ-ინტონაციურ, კილოურ და ტრანსპოზიციურ ცვლილებებთან დაკავშირებით. ამას მოსდევს დასდებელთა საძიებელი, რომელშიც ასახულია დასდებელთა ადგილმდებარეობა ტექსტოლოგიურ ნაწილსა და სანოტო დანართში (გვერდისა და ნომრის მითითებით).

***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებთან მიმართებით წინამდებარე პუბლიკაციაში განხილულია არაერთი საკითხი, რომელთა შორის არსებითად მიგვაჩნია:

1. სტიქარონ-წარდგომათა კრებულების რაობის საკითხი, რომელსაც წარმოვადგენთ პარაკლიტონისა და თვენის სტიქარონ-წარდგომათა შემცველი ხელნაწერების კვალობაზე. ამასთან, აღნიშნულ საკითხთან მიმართებით ვეხებით ბერძნული სტიქარონ-წარდგომათა კრებულის შედგენილობის საკითხს.

2. ვაგრძელებთ წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონში მოცემულ თვითავაჯ სტიქარონებზე დაკვირვებას. კერძოდ, განვიხილავთ საკითხს, თუ რა ჰანგი შეესაბამება მათ **XIX-XX** საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში.

3. მესამე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ძლისპირის – ***«ქერობინთა მიერის»*** და ჰიმნოგრაფიული კანონის მეექვსე გალობის (***«ღაღადყავსას»***) ძლისპირის – ***«ჯმა-ვყავ შენდამის»*** ნოტირებული ნიმუშების კვლევის შედეგად გამოვლინდა მნიშვნელოვანი კანონზომიერება, რომელიც სრულ თანხმობაშია შუა საუკუნეების ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიული კრებულების მუსიკალურ მახასიათებლებთან.

## სტიქარონ-წარდგომათა კრებულების შესახებ

წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ თარგმნილი სტიქარონ-წარდგომათა კრებულის რაობის შესახებ, რომელსაც ის **მცირე წიგნს** უწოდებს, ჩვენ მიერ არაერთხელ ყოფილა აღნიშნული (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, **I**: 9; ჰიმნოგრაფიული კრებული 2023, **II**: 14-15). წმინდა მამა ამ კრებულთან დაკავშირებით შემდეგს გვაუწყებს: „*ვინაჲთგან არა ვაგონებდი, თუ სრულებით შე-ვით-ვჰკადრებ თარგმანებასა*[1], *პირველად* ***სტიქარონ-წარდგომები*** *ვთარგმნე* ***სხუასა წიგნსა შინა*** *და მერმე, ვინაჲთგან ბრძანებითა მამათა ჩემთა სულიერთაჲთა სრულებით ჳელ-ვყავ თარგმნაჲ, მეორე წიგნი აღიწერა დიდი და განთესულად შემოჰკდა აღწერაჲ იმულებით*“ (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, **I**: 21-24).

სტიქარონ-წარდგომათა კრებულის შედგენილობის შესახებ ცნობებს ვრცელ პარაკლიტონზე დართულ ანდერძში ვხვდებით. წინამდებარე თავში ჩვენ შევეცდებით წარმოვაჩინოთ, თუ რომელ ხელნაწერებში აისახა წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ აღწერილი სტიქარონ-წარდგომათა კრებულის ჰიმნოგრაფიული მასალა, რომლის ავტოგრაფული ნუსხაც დაკარგულია.

ანდერძის თანახმად, სტიქარონ-წარდგომათა კრებული შემდეგი ჟანრის საგალობლებს შეიცავდა:

– რვა ხმის „***«უფალო-ღაღადყავ» «აქებდითსას»***“, რომლებიც დღეების შესაბამისად განიკუთვნებს ამა თუ იმ შინაარსის სტიქარონებს, ესენია: **აღდგომისანი, სინანულისანი, ჯუარისანი, მოციქულთანი, წმიდათანი, მღდელმოძღუართანი, მამათანი, დედათა მოწამეთანი, სულისანი და ღმრთისმშობლისანი;**

– **წარდგომანი**[2]**;**

---

**1** *იგულისხმება პარაკლიტონის მთელი მასალის თარგმნა.*

**2** *ქართულ ლიტურგიკულ-ჰიმნოგრაფიულ ტერმინს* ***წარდგომა*** *ბერძნულში ორი ტერმინი შეესაბამება:* **κά-θισμα** *და* **προκείμενον**. *ამ შემთხვევაში საქმე გვაქვს პირველ მათგანთან –* **κάθισμα,** *რომელიც იგალობება ცისკარზე ფსალმუნთა კანონისა და ცისკრის მესამე გალობის – «განძლიერდასას» (ზოგიერთ შემთხვევაში, მეექვსე გალობის – «ღაღადყავსას») შემდეგ.*

– **წმიდაარსნი**[1];

– წმ. თეოფანე გამომეტყველის მიერ შედგენილი ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ღვთისმშობლის დასდებლები;

– კვირადღის თერთმეტი საცისკრო სახარების სტიქარონი[2];

– წმ. თეოდორე სტუდიელის მიერ შედგენილი კვირადღის ცისკრის **აღსავლები**, იგივე **ანტიფონები**. ყოველ ხმაში სამი წყვილი;

– კვირადღის ცისკრის სახარებათა **გამოავლინენი** და სადაგი დღეების **გამოავლინენი**[3];

– ***«მომიჯსენენი»***;

– წმინდა სამებისადმი მიძღვნილი ცხრაოდიანი კანონი[4].

მიუხედავად იმისა, რომ ავტოგრაფულ ხელნაწერს ჩვენამდე არ მოუღწევია, მასში შემავალი ჰიმნოგრაფიული მასალა პარაკლიტონის შემცველ მრავალ ხელნაწერს შემოუნახავს. ამ ნუსხათა შორის განსაკუთრებული აღნიშვნის ღირსია ის კრებულები, რომლებიც მხოლოდ და მხოლოდ სტიქარონ-წარდგომებს შეიცავს. ჩვენამდე მოღწეულ სტიქარონ-წარდგომათა ნუსხებიდან დღესდღეობით ორი ამგვარი კრებულია ცნობილი: **Sin. 69 (XII-XIII)** და **Sin. 77 (XIII-XIV)**[5]. ორივე კრებულში სტიქარონ-წარდგომები ლიტურგიკული თანმიმდევრობითაა დალაგებული[6]. ამ მხრივ ისინი სხვაობს ავტოგრაფული ხელნაწერისგან, რომელშიც, როგორც ვრცელი პარაკლიტონის ანდერძიდან ვიგებთ, საგალობლები ჟანრობრივი და არა ლიტურგიკული თანმიმდევრობით იყო მოცემული.

---

**1** ***წმიდაარსნი*** *– საგალობელთა ჟანრი, რომელიც წმინდა სამების დიდებისმეტყველებას ეძღვნება.* ***წმიდაარსის*** *გალობა აღესრულება მარხვის დღეებში, ცისკარზე* ***ექვსფსალმუნებისა*** *და* ***ალილუიას*** *გალობის შემდეგ. შინაარსის მხრივ ის ეფუძნება ესაია წინასწარმეტყველის წიგნში გადმოცემულ სიტყვებს:* ***„წმიდა არს, წმიდა არს, წმიდა არს უფალი საბაოთ; სავსე არიან ცანი და ქუეყანაჲ დიდებითა მისითა“*** *(ეს. 6:3).*

**2** *ამ სტიქარონებს დღევანდელ ლიტურგიკულ პრაქტიკაში* ***გერნი*** *ეწოდება.*

**3** ***გამოავლინეს*** *დღევანდელ ლიტურგიკულ პრაქტიკაში* ***განმანათლებელი*** *ეწოდება.*

**4** *ამ კანონის შესახებ, რომელიც კვირადღის შუაღამიანის მსახურებაზე სრულდება, წმ. გიორგი მთაწმინდელი* ***მცირე წიგნში*** *შესული საგალობლების ჩამოთვლისას კი არ საუბრობს, არამედ ახსენებს მას ცალკე, ანდერძის ბოლო ნაწილში: „ამიერითგან დაიწერნენ* ***მცირისა წიგნისაგან*** *ათექუსმეტნი* ***გალობანი*** *საჳედრებელნი* ***წმიდისა სამებისანი****, ყოველსა* ***ჴმასა*** *– ორ-ორი“ (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, I: 35). ძნელი სათქმელია,* ***მცირე წიგნის*** *რომელ მონაკვეთში იყო განთავსებული ეს საგალობლები. რადგანაც მათ შესახებ საუბარი ანდერძის ბოლო ნაწილში მიმდინარეობს, ჩვენ მათ საგალობელთა ჩამონათვალის ბოლოს ვახსენებთ.*

**5** *ამ კრებულების აღწერილობა იხ.: სინური კოლექცია 1979: 223-254; სინური კოლექცია 1987: 150-169; ქართული ხელნაწერი წიგნი საზღვარგარეთ 2018: 99, 106; ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, I: 14; ჰიმნოგრაფიული კრებული 2023, II: 62.*

**6** *გამონაკლისს წარმოადგენს* Sin. 77*-ში დამოწმებული «****მომიჯსენენი****». ხელნაწერში ერთმანეთის მიყოლებითაა მოცემული რვავე ხმის დასდებლები* **(2v-44v)**. *თუმცა, როგორც ქვემოთ იქნება განხილული, «****მომიჯსენენი****» ცალკე დანამატია კრებულის დანარჩენი ნაწილისთვის.*

ხელნაწერ **Sin. 69**-ში მხოლოდ კვირადღის საგალობლებია წარმოდგენილი **(1r-15v)**. მასში სტიქარონ-წარდგომები შემდეგი თანმიმდევრობითაა დალაგებული: **დასდებელნი აღდგომისანი, სტიქარონი, წარდგომაჲ, აქებდითსა**. ეს თანმიმდევრობა რვავე ხმაშია დაცული **(1r-15v)**. **15v**-ზე ამ ნუსხაში წარმოდგენილია საგალობლები სათაურით: „იბაკონი სულისანი, ოდეს გინდენ“. ცნობები ამ საგალობელთა სტიქარონ-წარდგომათა კრებულში შეტანის შესახებ წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ შედგენილ ანდერძში არ გვხვდება, ამიტომ ამ საგალობლების აქ ჩართვის მიზეზი ჩვენთვის ჯერჯერობით უცნობია. ზოგადად, **იბაკოს** წმინდა მამა ანდერძის სხვა მონაკვეთში ახსენებს: *„რაჲ სჳმეონწმიდას*[1] *იპოვნოდა უფალო-ღაღადყავ, აქებდითი და სტიქარონ-წარდგომაჲ და* ***იბაკოჲ****, ყოველი დაგჳწერია მეორესა წიგნსა შინა, ყოველი ახლად თარგმნილი*“ (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, I: 33).

**18v**-დან **Sin. 69**-ში იწყება თვენის ჰიმნოგრაფიული მასალა, რომელიც მხოლოდ სტიქარონებით შემოიფარგლება.

წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ აღწერილი სტიქარონ-წარდგომათა კრებულის მასალიდან ხელნაწერ **Sin. 69**-ში არ გვხვდება შემდეგი ჟანრის საგალობლები:

– **წმიდაარსნი;**

– წმ თეოფანე გამომეტყველის მიერ შედგენილი ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ღვთისმშობლის დასდებლები;

– კვირადღის თერთმეტი საცისკრო სახარების სტიქარონი;

– წმ. თეოდორე სტუდიელის მიერ შედგენილი კვირადღის ცისკრის **აღსავლები**, იგივე **ანტიფონები;**

– კვირადღის ცისკრის სახარებათა **გამოავლინენი** და სადაგი დღეების **გამოავლინენი;**

– ***«მომიჴსენენი»***;

– წმინდა სამებისადმი მიძღვნილი ცხრაოდიანი კანონი.

ხელნაწერი **Sin. 77** მხოლოდ პარაკლიტონის სტიქარონ-წარდგომებს შეიცავს – როგორც კვირის, ისე სადაგი დღეებისას[2]. ჟანრობრივად ხელნაწერი **Sin. 77 Sin. 69**-სთან შედარებით უფრო მდიდარია. ამ მხრივ ეს კრებული ჯერჯერობით ერთადერთია, რომელიც წმ. გიორგი მთაწმინდელის **მცირე წიგნის** თითქმის ყველა სტიქარონ-წარდგომას შეიცავს:

– თავდაპირველად მასში წარმოდგენილია ***«მომიჴსენენის»*** დასდებლები;

---

**1** ***სჳმეონწმიდა*** – *სვიმეონ საკვირველმოქმედის მონასტერი შავ მთაზე, სირიაში, ანტიოქიის მახლობლად.*

**2** *გამონაკლისს წარმოადგენს კრებულის ბოლოს მოცემული თვენის გამოავლინენი* **(176v-191r)** *და სააღაპე წიგნი* **(192r-205v)**.

– შემდეგ ერთი ხმის ფარგლებში ლიტურგიკული თანმიმდევრობით დალაგებულია კვირადღის საგალობლები: **დასდებელნი აღდგომისანი უფალო-ღაღადყავსა; სტიქარონნი; წარდგომანი; აღსავალნი; ფსალმუნი**[1]; **აქებდითი; წმიდაარსნი;**

– კვირადღის საგალობლებს სადაგი დღის ნიმუშები მოსდევს: **სტიქარონი; წარდგომაჲ; აღვივსენითი** (შაბათ დღეს **აღვივსენითის** წინ ემატება **აქებდითი**);

– წარმოდგენილი ჰიმნოგრაფიული მასალის შემდეგ მოცემულია: **გამოავლინენი ათერთმეტთა სახარებათანი; ათერთმეტთა სახარებათა სტიქარონი**.

პარაკლიტონის **გამოავლინეს** დასრულების შემდეგ ამ ხელნაწერის გადამწერი მცირე ანდერძს დაურთავს. მოვიყვანთ ამონარიდს ამ ანდერძიდან: *„წმიდანო მამანო, ნუ თუ ვინ ესე სთქუათ, თუ რაჲცა ამათ სტიქარონთა აკლია, უმეცრებით ვისმე დაუკლიაო. არა, არამედ სახარებანი საცისკრონი სახარებისაგან იკითხონ, იბაკონი აღდგომისანი, იბაკონი სულისანი*[2]*, მომიჴსენენი რვათა ჴმათა ზედა – ყოველნივე პარაკლიტონთა შინა სწერიან. ესე მით დავწერენ, რომელ ვინცა ვერ ხედვიდეს, რაჲცა უნდეს, აქაჲთ იტყოდის“* **(191r).**

ამ ანდერძიდან გამომდინარე შეიძლება დავასკვნათ, რომ **Sin. 77**-ში ***«მომიჴსენენის»*** დასდებლები გვიანდელი დანამატია. ამასთან, გადამწერის მიერ ნახსენები **იბაკონი აღდგომისანი, იბაკონი სულისანი** და კვირადღის ცისკრის **სახარებები** წმ. გიორგი მთაწმინდელს **მცირე წიგნის** საგალობელთა ჩამონათვალში არ აქვს მოხსენიებული. სინურ ხელნაწერთა აღწერილობაში ვკითხულობთ, რომ **Sin. 77** სამი სხვადასხვა კრებულისაგან შემდგარი ხელნაწერია: პირველ ნაწილში ***«მომიჴსენენის»*** დასდებლებია მოცემული **(2v-44v)**, მეორე ნაწილში – სტიქარონ-წარდგომანი **(45r-191v)** და მესამე ნაწილში – სინას მთის ქართველთა მონასტრის სააღაპე წიგნი (იხ. სინური კოლექცია 1987: 151).

ხელნაწერ **Sin. 77**-თან დაკავშირებით, შეჯამების სახით, შეიძლება ითქვას, რომ მასში **მცირე წიგნის** ყველა ჟანრია შესული შუაღამიანის სამების გალობების[3] გარდა, რომლებსაც წმ. გიორგი მთაწმინდელი ანდერძის ბოლოს ახსენებს[4] (ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, I: 35).

---

**1** *იგულისხმება კვირადღის საცისკრო სახარების წარდგომა* (**προκείμενον**).

**2** *აღსანიშნავია, რომ* ***იბაკონი სულისანი*** *მოცემულია* **Sin. 69**-*ში* **(15v-18v)**.

**3** *„გალობანი სავედრებელნი წმიდისა სამებისანი“ გვხვდება წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის შემდეგ ნუსხებში:* **A 93, Sin. 96, Ath. 26** *და სხვ.*

**4** *წმ. გიორგი მთაწმინდელის ავტოგრაფული სტიქარონ-წარდგომათა კრებულიდან საგალობელთა რა რაოდენობა აისახა ხელნაწერ* **Sin. 77**-*ში, ამასთან დაკავშირებით ვერაფერს ვიტყვით, რადგან, როგორც უკვე აღვნიშნეთ, ავტოგრაფული ხელნაწერი დაკარგულია.*

აღსანიშნავია, რომ სტიქარონ-წარდგომათა კრებულები არა მხოლოდ პარაკლიტონს, არამედ თვენსაც აქვს. მათ შორის განსაკუთრებულია ორი ხელნაწერი, რომლებიც წმ. გიორგი მთაწმინდელის ავტოგრაფებს წარმოადგენს: **Ath. 57** და **Ath. 73. Ath. 73** სექტემბრის თვის სტიქარონებს შეიცავს, ხოლო **Ath. 57 Ath. 73**-ის გაგრძელებაა და მასში დანარჩენი თვეების სტიქარონებია წარმოდგენილი, 24 მაისის ჩათვლით. **Ath. 57** და **Ath. 73** პარაკლიტონის **მცირე წიგნისგან** განსხვავებით, მხოლოდ სტიქარონებით შემოიფარგლება. მსგავსი შედგენილობისაა ზემოხსენებული **Sin. 69**. მათგან განსხვავებით, **Sin. 92, XIII-XIV** საუკუნეების თვენის სტიქარონ-წარდგომათა კრებული, წარდგომებსაც შეიცავს.

მსგავსი სახის კრებულები, თავისთავად, ბერძნულ სინამდვილეში წარმოიშვა. ბიზანტიური პარაკლიტონის ხელნაწერების მკვლევარი, ბერდიაკონი ეპიფანე ბულაევი თავის სადისერტაციო ნაშრომში აღნიშნავს: *„საგალობელთა განლაგების კუთხით პარაკლიტონის ხელნაწერების სამი სახეობა არსებობს: ჟანრობრივი, ლიტურგიკული და კომბინირებული (ჟანრობრივ-ლიტურგიკული[1])“* (Булаев 2020: 15).

აქედან გამომდინარე, სტიქარონ-წარდგომათა კრებულები ჟანრობრივი პარაკლიტონის ჯგუფს მიეკუთვნება. როგორც მკვლევარი განმარტავს, *„ჟანრობრივი პარაკლიტონისთვის დამახასიათებელია კრებულის ორ ნაწილად დაყოფა: სტიქარონ-წარდგომათა კრებულად* (Стихирокафизматарий) *(ნაწილი, რომელიც მხოლოდ ცალკეულ დასდებლებს, მონოსტროფებს* (монострофы) *შეიცავს – სტიქარონებსა და წარდგომებს) და კანონთა კრებულად* (Канонник) *(რომელიც, უპირატესად, მრავალი დასდებლის მქონე კანონებისგან* (многострофы) *შედგება – ცხრაოდიანი კანონებისგან, მომიჯსენენისგან და აღსავლებისგან)* (Булаев 2020: 308).

თავის სადისერტაციო ნაშრომში ბერდიაკონი ეპიფანე გვთავაზობს მის მიერ გამოკვლეული ბერძნული პარაკლიტონების ვრცელ აღწერილობას[2], რომელთა შორის მოცემულია აღწერილობა ჩვენამდე მოღწეული სტიქარონ-წარდგომათა ბერძნული კრებულისა – **Sin. Graeca** 792 (**X-XI**). სხვა კრებულებისგან განსხვავებით, **Sin. Graeca** 792 მხოლოდ სტიქარონ-წარდგომებს და სხვა სახის მცირე საგალობლებს შეიცავს და მასში საერთოდ არაა წარმოდგენილი ცხრაოდიანი კანონები. რაც შეეხება დისერტაციაში განხილული ჟანრობრივი

**1** *კომბინირებულ (ჟანრობრივ-ლიტურგიკულ) პარაკლიტონში იგულისხმება იმგვარი კრებული, რომელშიც შესულია როგორც ჟანრობრივად დალაგებული საგალობლები (მაგ., ერთად მოცემულია ყველა ხმის «მომიჯსენენი», «გამოავლინენი» ან რომელიმე სხვა ჟანრი), ისე ლიტურგიკულად დალაგებულიც (მაგ., ლიტურგიკული თანმიმდევრობით არის მოცემული დასდებელნი «უფალო-ღაღადყავსა», «სტიქარონნი», «წარდგომანი» და ა. შ.).*

**2** *აღსანიშნავია, რომ მამა ეპიფანეს თავის ნაშრომში პარაკლიტონის 89 ბერძნული ხელნაწერი აქვს გამოკვლეული.*

პარაკლიტონის სხვა ბერძნულ ხელნაწერებს, მათში სტიქარონ-წარდგომათა კრებულთან ერთად ცხრაოდიანი კანონების შემცველი კრებულებიცაა მოცემული (მაგ., იხ. Булаев 2020: 118-121, 132-135).

ბერდიაკონი ეპიფანე წერს: „**Sinait. gr. 792** *(***XI / X-XI** *სს; ეტრატი;* **214** *ფ.;* **150x120** *მმ; გადამწერი – ნიკოლოზ ანტიოქიელი, ხუცესი) – სტიქარონ-წარდგომათა კრებული, რომელსაც* **1r**-*ზე შემდეგი სათაური აქვს:* **Στιχ(ηρὰ) καθ(ίσματα) τῶν η´ ἤχ(ων)** *(რვა ხმათა სტიქარონ-წარდგომათა კრებული) ... ხელნაწერი შემდეგი განყოფილებებისგან შედგება: რვა ხმის სტიქარონები და წარდგომები* (**1r-177r**)*. საგალობელთა ყოველი ხმის ჯგუფი თავიდან სტიქარონებს მოიცავს, ხოლო შემდეგ – წარდგომებს. კვირადღის სტიქარონთა საფუძველს აღდგომის სტიქარონები წარმოადგენს ... აღდგომის სტიქარონებს მოსდევს სინანულის, ჯვრის, მოციქულთა, მოწამეთა, წმინდათა მღვდელმთავართა და ღირსთა, წმინდათა დედათა მოწამეთა და/ან ღირსთა დედათა, მიცვალებულთა*[1] *და ყოვლადწმინდა ღვთისმშობლის სტიქარონები. ყოველი ხმის კვირადღის წარდგომები იწყება აღდგომის ოხითათი და ბოლოვდება იპაკოთი და წმიდაარსის გალობით, რომლებსაც მოსდევს სადაგი დღის წარდგომები. სადაგი დღის წარდგომებს იგივე სტრუქტურა აქვს, რაც სადაგი დღის სტიქარონებს*“ (Булаев 2020: 138-139).

**Sin. Graeca** 792-ს ბოლოში მოცემული აქვს მიცვალებულთა სტიქარონები და სხვა საგალობლები, მათ შორის სადაგი დღის **გამოავლინენი** (Булаев 2020: 140).

წინამდებარე თავში წარმოდგენილი მასალიდან ნათლად ჩანს, რომ წმ. გიორგი მთაწმინდელის მიერ შედგენილი სტიქარონ-წარდგომათა კრებულის ავტოგრაფული ხელნაწერის არარსებობის შემთხვევაშიც, სხვა მსგავსი ნუსხების საფუძველზე სავსებით შესაძლებელია დაკარგული მასალის ძირითადი ნაწილის აღდგენა.

---

**1** *წმ. გიორგი მთაწმინდელთან მიცვალებულთადმი მიძღვნილი საგალობლების აღსანიშნავად გამოიყენება სიტყვა „სულისანი“.*

# თვითავაჯი სტიქარონების შესახებ

„ჰიმნოგრაფიული კრებულის“ III ტომში განვაგრძობთ წმ. გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონში მოცემულ თვითავაჲ სტიქარონებზე დაკვირვებას, კერძოდ, რა ჰანგი შეესაბამება მათ XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში. ამ მხრივ „ჰიმნოგრაფიული კრებულის“ II ტომში წარმოვადგინეთ შესაბამისი მასალა პირველი და მეორე ხმის ფარგლებში (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2023, II: 41-52).

მაგალითების მოხმობამდე მოკლედ გავიმეორებთ ყველაზე არსებითს, რაც თვითავაჲი სტიქარონების შესახებ ჰიმნოგრაფიული კრებულის II ტომში წარმოვადგინეთ. ამ კუთხით, პირველ ყოვლისა, უნდა აღინიშნოს, რომ ძველი ქართული ლიტურგიკული ტერმინი **თვითავაჲი** ყოველთვის შეესაბამება ბერძნულ ტერმინს ἰδιόμελον (*სიტყვ.* ἴδιος – *„კერძო, საკუთარი“*, μέλος – *„კილო, ჰანგი, მელოდია“*). ბერძნული ტერმინის ἰδιόμελον შესატყვისად ეფრემ მცირე ხმარობს **თჳთკილოს**. ამასთან, აღნიშვნის ღირსია ის ფაქტი, რომ ანტონ I კათალიკოსის **(1720-1788)** მიერ რედაქტირებულ სადღესასწაულოში ხშირად ვხვდებით მითითებას **– თჳთჴმოვანი**, რაც, ერთმნიშვნელოვნად, პწკარედული თარგმანია ბერძ. ἰδιόμελον-ის შესაბამისი სლავური ტერმინისა **– самогласен.** შუა საუკუნეების ხელნაწერებში, რომლებიც ჩვენი კვლევის ობიექტია, ტერმინი **თჳთჴმოვანი** არსად დასტურდება.

პირველი და მეორე ხმის ფარგლებში ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლებს შორის გამოვლინდა 16 დასდებელი, რომლებსაც აქვს მითითება **თჳთნი**: პირველ ხმაში 8 დასდებელი და მეორე ხმაში კვლავაც 8 დასდებელი. თექვსმეტივე დასდებლის ჰიმნოგრაფიული მასალა XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში დასტურდება. მუსიკალურ მასალაზე დაკვირვების შედეგად გაირკვა, რომ თითოეული ხმის ფარგლებში ყველა იმ სტიქარონს, რომელსაც აქვს მითითება **თჳთნი**, სანოტო ხელნაწერებში იმავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგი შეესაბამება. ეს კანონზომიერება მესამე და მეოთხე ხმის თვითავაჲ სტიქარონებშიც დადასტურდა. მესამე ხმაში 8 დასდებელია (3 – ერთ წყვილში და 5 – მეორე წყვილში), რომელთაც აქვს მითითება **თჳთნი**. ყველა მათგანს XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში შეესაბამება მესამე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგი. მეოთხე ხმაში 10 თვითავაჲი დასდებელია (3 – ერთ წყვილში, 5 – მეორე წყვილში და 2 – წყვილში ***«კლდენი განსთქდეს»***). ამ შემთხვევაშიც ყველა მათგანს შეესაბამება მეოთხე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** ჰანგი.

ქვემოთ წარმოვადგენთ ყველა თვითავაჯი სტიქარონის ჩამონათვალს:

*«ჯუარითა შენითა, ქრისტე მაცხოვარ», ჴმაჲ გ, თჳთნი*[1].

*«განათლდა ყოველივე», ჴმაჲ გ, თჳთნი.*

*«ვადიდებ მამისა და ძისა», ჴმაჲ გ, თჳთნი.*

*«პატიოსანსა ჯუარსა შენსა», ჴმაჲ გ, თჳთნი.*

*«უგალობთ მაცხოვარსა ქრისტესა», ჴმაჲ გ, თჳთნი.*

*«ჯოჯოხეთად რაჲ შთაჴდა», ჴმაჲ გ, თჳთნი.*

*«უღირსად მდგომარენი ესე», ჴმაჲ გ, თჳთნი.*

*«ვინ არა განკჳრდეს», ჴმაჲ გ, თჳთნი.*

*«ცხოველსმყოფელსა ჯუარსა შენსა», ჴმაჲ დ [უძლისპირო]*[2].

*«ძელისა მის ურჩებისა», ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

*«ბჭენი ჯოჯოხეთისანი შეჰმუსრენ», ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

*«მოვედით, უგალობდეთ, ერნო», ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

*«ანგელოზნი და კაცნი», ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

*«ბჭენი რვალისანი შეჰმუსრენ», ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

*«უფალო, მამისაგან შობაჲ შენი», ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

*«რომელი-იგი შენ მიერ მამად», ჴმაჲ დ, თჳთი.*

*«კლდენი განსთქდეს», ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

*«ენება დედათა ხილვად»*[3]*, ჴმაჲ დ [უძლისპირო].*

## ტექსტისათვის

წინამდებარე გამოცემაში წარმოდგენილია წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონი – მესამე და მეოთხე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების კრიტიკული ტექსტი. კრიტიკულ ტექსტს ახლავს შესაბამისი კრიტიკული აპარატი, რომელშიც მითითებულია: 1. ხელნაწერთა ვარიანტები (აღნიშნულია არაბული ციფრებით). 2. კოლოფონები და გამომცემელთა შენიშვნები ტექსტთან დაკავშირებით (აღნიშნულია ვარსკვლავებით).

რვავე ხმის ***«უფალო-ღაღადყავსას»*** დასდებლების კრიტიკული ტექსტის დასადგენად ჩვენ გამოვიყენეთ 22 ძველი ქართული ხელნაწერი[4], რომლებიც წმ.

1 *სანოტო მასალა იხ. წინამდებარე პუბლიკაცია, გვ. 194-209, 446-450, 455-473.*

2 *პარაკლიტონში წარმოდგენილ საგალობლებს – „დასდებელნი აღდგომისანი“ (ბერძ.* Αναστάσιμα στιχηρά*) – ბერძნულ და ქართულ ხელნაწერთა უმრავლესობაში არანაირი მითითება არ აქვს, ესე იგი, მოცემულია უძლისპიროდ. მითითება* ***თჳთნი*** *მხოლოდ რამდენიმე ხელნაწერშია დაფიქსირებული. ტერმინი* ***უძლისპირო*** *თვითავაჯს უიგივდება. ამის შესახებ იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული 2023, II: 42.*

3 *ამ ბოლო ორ დასდებელს წმ გიორგი მთაწმინდელის პარაკლიტონში კიდევ ორი ახლავს, რომლებიც XIX-XX საუკუნეების სანოტო ხელნაწერებში არ დასტურდება.*

4 *ხელნაწერთა აღწერილობა იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული 2023, II: 60-66.*

გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონს ან პარაკლიტონის საგალობელთა შემცველ რომელიმე სხვა ლიტურგიკულ კრებულს წარმოადგენს.

კრიტიკული ტექსტის დასადგენად გამოყენებული ხელნაწერების ლიტერებია:

**A – Ath. 45 (XI)**
**B – A 93 (1093 წ.)**
**C – Sin. 96 (XI)**
**D – Ath. 24 (1077 წ.)**
**E – Jer. 119 (XIII-XIV)**
**F – Jer. 123 (XII-XIII)**
**G – Ath. 47 (XII-XIII)**
**H – Sin. 67 (XIII)**
**I – Ath. 44 (XI)**
**J – Add. Ms. 11282 (XI)**
**K – Sin. 69 (XII-XIII)**
**L – Jer. 31 (XIII-XIV)**
**M – Sin. 77 (XIII-XIV)**
**N – Ath. 26 (XV-XVI)**
**O – Ath. 50 (XV-XVI)**
**P –** სვან. **3 (XI** ს.-ის **II** ნახევარი)
**Q – Jer. 131 (XI-XII)**
**R – Sin. 82 (XIII)**
**S – Jer. 63 (1167 წ.)**
**T – Jer. 86 (XIII)**
**U – Jer. 41 (XIII-XV)**
**V –** ახალც. **163 (XII-XIII)**

აქ ჩამოთვლილი ხელნაწერებიდან ***«უფალო-ღაღადყავსას»*** მესამე და მეოთხე ხმის კრიტიკული ტექსტის[1] დასადგენად 14 ნუსხაა გამოყენებული:

**A (Ath. 45), B (A 93), C (Sin. 96), E (Jer. 119), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), K (Sin. 69), L (Jer. 31), M (Sin. 77), N (Ath. 26), O (Ath. 50), P (**სვან. **3), U (Jer. 41), V (**ახალც. **163)[2].**

კვირადღის თვითავაჯი სტიქარონების კრიტიკული ტექსტის დადგენისას ასევე გავითვალისწინეთ ბერძნული პარაკლიტონის ბეჭდური გამოცემის მონაცემები[3].

გვაქვს შემთხვევები, როდესაც წმ. გიორგი მთაწმინდელს ერთი და იგივე დასდებელი სხვადასხვა ადგილას აქვს მოცემული. გამოვლინდა, რომ ერთსა და იმავე დასდებელში, ზოგიერთ შემთხვევაში, გვხვდება უმნიშვნელო რედაქციული სხვაობები. მაგალითად, ხელნაწერ **Ath. 45**-ში **105v**-ზე მოცემულია შემდეგი დასდებელი:

*„მოგიცემიეს, ღმერთო, • სასწაულად მოშიშთა შენთა • ჯუარი შენი უძლეველი, • რომლითა • განაქარვე მთავრობაჲ ბნელისაჲ მის და ჴელმწიფებაჲ, • და აღმომიყვანენ ჩუენ, სახიერ, •* ***პირველსა*** *მას ნეტარებასა, • ამისთვს შენისა ღმრთეებისა განგებულებასა ვადიდებთ, • იესუ ყოვლადძლიერო • და მჴსნელო სულთა ჩუენთაო".*

---

**1** *კრიტიკულ ტექსტში გამოყენებული პირობითი ნიშნებისა და კრიტიკულ ტექსტთან დაკავშირებული შენიშვნების შესახებ იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული* **2023, II: 66-67.**

**2** *«უფალო-ღაღადყავსას» დასდებლების კვლევასთან დაკავშირებით დამატებით გამოყენებული ექვსი ხელნაწერისა და ორი ბეჭდური გამოცემის აღწერილობა იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული* **2023, II: 64-66.**

**3** *იხ.* ΠΑΡΑΚΛΗΤΙΚΗ: ΚΥΡΙΑΚΗ Γ' ΗΧΟΣ; ΠΑΡΑΚΛΗΤΙΚΗ: ΚΥΡΙΑΚΗ Δ' ΗΧΟΣ.

ეს დასდებელი ხელნაწერ Ath. 45-ში მეორდება 131v-ზე:

*„მოგიცემიეს, ღმერთო, • სასწაულად მოშიშთა შენთა • ჯუარი შენი უძლეველი, • რომლითა • განაქარვე მთავრობაჲ ბნელისაჲ მის და ჴელმწიფებაჲ • და აღმომიყვანენ ჩუენ, სახიერ, • **პირველსავე** მას ნეტარებასა, • ამისთჳს შენისა ღმრთეებისა განგებულებასა ვადიდებთ, • იესუ ყოვლადძლიერო • და მჴსნელო სულთა ჩუენთაო“.*

ასევე, ხელნაწერ Ath. 45-ში 105r-ზე მოცემულია შემდეგი დასდებელი:

*„ჯუარსა ზედა რაჲ აჰმაღლდი • ნებსით თჳსით, ქრისტე ღმერთო, • და გუერდით • შენით წყაროჲ ცხორებისაჲ მომეც ჩუენ, • ხრწნილებისაგან განმწმიდენ • და **შეწყდომილნი** იგი სულნი • **ჯუარცუმითა** შენითა განანათლენ“.*

ეს დასდებელი ხელნაწერ Ath. 45-ში მეორდება 136r-ზე:

*„ჯუარსა ზედა რაჲ აჰმაღლდი • ნებსით თჳსით, ქრისტე ღმერთო, • და გუერდით • შენით წყაროჲ ცხორებისაჲ მომეც ჩუენ • და ხრწნილებისაგან განმწმიდენ • და **შეწყდომილთა** იგი სულნი • **ჯუარითა** შენითა განანათლენ“.*

მსგავსი მაგალითების გამოვლენა და მათი კვლევა მნიშვნელოვან საქმედ მიგვაჩნია, რასაც ჰიმნოგრაფიული კრებულის მომდევნო ტომებში წარმოვადგენთ. ამჯერად, მხოლოდ საკითხის წამოჭრით შემოვიფარგლებით.

## სტიქარონთა ძლისპირების ტექსტების წყაროები ჴმაჲ გ-დ

ქვემოთ ვუთითებთ ყველა იმ ძლისპირსა და ღვთისმშობლის დასდებელს, რომლებიც წმ. გიორგი მთაწმინდელის რედაქციის პარაკლიტონის ნუსხებშია მითითებული. ხსენებული საგალობლების ტექსტები შემდეგი ხელნაწერებიდანაა[1] დამოწმებული[2]:

### ჴმაჲ გ

*«ქერობინთა მიერ»* – Sin. 3, 18r;
*«კურთხეულო შორის დედათა»* – Sin. 3, 18r;
*«ჯუარითა შენითა, ქრისტე»* – Ath. 45, 77r;
*«შობითა შენითა»* – Ath. 45, 82v;
*«შენ, უფალო ძალთაო»* – Ath. 45, 77r;
*«ღრუბელი სულმცირე»* – Sin. 3, 18r;

[1] *ძლისპირი «**ვითარცა-იგი პირველადვე**» დამოწმებულია ბეჭდური გამოცემიდან: მარხვანი 2022: 339.*
[2] *სტიქარონთა ძლისპირების ტექსტების წყაროების მითითების შესახებ იხ.: ჰიმნოგრაფიული კრებული 2023, II: 68.*

«სიტყუაჲ მამისაჲ ზეცით ქუეყანად» – Ath. 45, 77v;
«ვინ შეუძლოს ღირსად» – Ath. 45, 77v;
«მოვედით თქუენ, წარმართნო» – Ath. 45, 77v;
«მოვედით, უგალობდეთ» – Sin. 13, 252r;
«ვითარცა-იგი პირველადვე» – მარხვანი 2022: 339;
«საჴსენებელსა, უფალო» – Ath. 45, 101v;
«ნაყოფთა თქუენთა სურნელებაჲ» – Ath. 45, 102r;
«დიდაო ქრისტესო» – Jer. 31, 123v.

## ჴმაჲ დ

«სამწუხროსა ამას გალობასა» – Ath. 45, 105r;
«ყოვლადწმიდაო ღმრთისმშობელო» – Ath. 45, 105r;
«ცანი ცათანი» – Jer. 48, 27r;
«უზეშთაეს აღემატა» – Sin. 13, 252v;
«თანასწორმან მამისამან» – Sin. 3, 22r;
«საღმრთოთა წერილთა მიერ» – Jer. 48, 27v;
«ცათა დაუტევნელმან» – Ath. 45, 105v;
«მოვედით, ვადიდებდეთ» – Jer. 48, 28r; Sin. 13, 252v;
«სიტყუაჲ მამისაჲ, ზეცით მოსრული» – Ath. 45, 105v;
«„გიხაროდენი“ შენდა მოიღო» – Ath. 45, 105v;
«რომელი მოხუედ ზეცით» – Sin. 3, 22r;
«რომელმან ჰშევ უთესლოდ» – Sin 3, 22r; Ath. 86, 22r;
«რაჟამს მოწყალე-ექმნა დამბადებელი» – Sin. 5, 165r;
«რომელსა ქადაგებდეს» – Jer. 48, 28r; Sin. 3, 22v;
«კლდენი განსთქდეს» – Ath. 45, 106r;
«მჴნეო შორის მოწამეთა» (მჴნეონი) – Sin. 1, 145v; Sin. 5, 385r;
«მოგიცემიეს, ღმერთო» – Ath. 45, 105v;
«ხისა მიერ ადამ» – Ath. 45, 131v;
«ვითარცა ღმრთისმშობელ ხარ» – Sin. 3, 22r;
«რომელი ხარ დიდებულ» – Ath. 45, 136v;
«ღმრთისმშობელო უბიწოო» – Ath. 45, 129v.

***დასდებელნი აღდგომისანი. უფალო-ღაღადყავსა[1]. ჴმაჲ გ.**
***ქერობინთა[2] მიერ ქებულო[3]...***

*[ქერობინთა მიერ ქებული, • მამისა მიერ მოსრული ზეცით ქუეყანად, • ქალწულისაგან ჩუენ გამოგჳბრწყინდა • მოძიებად შეცთომილთა • და მოქცევად ცოდვილთა სინანულად. • მოვედით, ვადიდებდეთ • მჴსნელსა სულთა ჩუენთასა!]*

**Ჯ**უარსა ზედა[4] ამაღლებული • მნათობთა გიხილეს და ბნელად გარდაიქცეს, • და მთავრობისა იგი ფლობაჲ • მწუხარებით აქუნდა • და შეძრწუნებულნი ადიდებდეს სულგრძელებასა შენსა, • ამისთჳს ჩუენ ყოველნი მადლობით გადიდებთ შენ.

**Ნ**ებსით დაიდევ შენ საფლავსა, • ქრისტე, ცხორებისა ჩუენისა მომცემელო, • და ღმრთეებრ დაჰჴსნენ სიკუდილისა ბჭენი • და მათ შინა შეწყდომილთა • ახარე აღდგომაჲ შენი მკუდრეთით • და აღმოუწოდე მათ ბნელისაგან ნათელსა.

**Ს**აცთური იგი განიდევნა, • რომლითა სცთა ადამ სამოთხესა შინა და • კურთხევაჲ საუკუნოჲ მოგუემადლა • აღდგომითა ქრისტესითა • და ემხილა ჰურიათა კრებულსა. • მოვედით, ვადიდებდეთ მჴსნელსა[5] სულთა ჩუენთასა[6].

**Ა**ღდგომილი საფლავისაგან • გიხილეს, ქრისტე, მენელსაცხებლეთა მათ, • რომელნი ცრემლით გეძიებდეს შემურვად, • ხოლო შენ მახარებელად • მოციქულთა წარავლინენ[7] იგინი • და გადიდებდეს შენ, მჴსნელსა სულთა ჩუენთასა[8].

***კურთხეულო შორის დედათა[9]...***

*[კურთხეულო შორის დედათა, • შენ, მარიამ, სიწმიდისა სამკჳდრებელო, • ვნებათაგან მტერისათა მიჴსნენ ჩუენ, • რამეთუ შენ ხარ სიქადული • და სასოჲ ჩუენ, ყოველთა მორწმუნეთაჲ, • და მფარველი მაქებელთა • შენთა სარწმუნოებით].*

---

**1** უფალო-ღაღადყავსა – AL
**2** ქერაბინთა AL
**3** ქე... A, ქებ... B, ქებული – EHP, მიერ ქებული – J
**4** ზედა – L
**5** მჴ... A, მჴს... J
**6** სულთა ჩუენთასა – AJL
**7** წარავლინენი P
**8** სულთა ჩუენთასა – BH, ჩუენთასა – LP
**9** დედ... B, კურთხეულო შორის დედათა... – EHJP

* ***«დასდებელნი აღდგომისანი»*** ხუთი წყვილი ***«უფალო-ღაღადყავსა»*** (***«ქერობინთა მიერ ქებულო»; «ჯუარითა შენითა, ქრისტე»; «შენ, უფალო ძალთაო»; «სიტყუაჲ მამისაჲ»; «მოვედით თქუენ, წარმართნო»***) წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. ხუთივე წყვილი შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: B (A 93), J (Add. Ms. 11282).

E ხელნაწერს (Jer. 119) აკლია ორი წყვილი: ***«სიტყუაჲ მამისაჲ»*** და ***«მოვედით თქუენ, წარმართნო»***.

H (Sin. 67) და L (Jer. 31) ხელნაწერს აკლია ერთი წყვილი – ***«სიტყუაჲ მამისაჲ»***.

P ხელნაწერს (სვან. 3) აკლია ორი წყვილი: ***«ჯუარითა შენითა, ქრისტე»*** და ***«სიტყუაჲ მამისაჲ»***.

V ხელნაწერში (ახალც. 163) ერთი წყვილი გვხვდება – ***«შენ, უფალო ძალთაო»***.

**სხუანი.**

**ჯ**უარითა შენითა, ქრისტე, • დაჰჴსენ ძალი სიკუდილისაჲ • და ეშმაკისა საცთური განქარდა • და კაცთა ბუნებაჲ, • სარწმუნოებითა[1] ჴსნილი, • გადიდებს შენ მარადის.

**დ**იდ არს ძალი ჯუარისაჲ მის • დანერგულისაჲ გოლგოთას • და სასწაულთა იქმს ქუეყანასა ზედა, • რომლითა გამოჩნდეს • მეთევზურნი იგი[2] მოციქულ • და წარმართნი – მოწამედ.

**გ**ადიდებთ შენ, აღდგომილსა • მკუდრეთით მესამესა დღესა, • თანა მამით და სულით წმიდითურთ, • ერთსა ღმრთეებასა დაუსაბამოსა, • მეუფესა საუკუნეთასა[3].

***უ**ბიწოო დედაო[4] • ქრისტეს მაცხოვრისაო[5], • შენ მხოლომან მიჴსნენ ჩუენ ყოველნი, • მოსავნი შენნი მტერისაგან[6].

**სხუანი[7].**

**შ**ენ, უფალო ძალთაო[8], • რომელი[9] გარდამოჰჴედ • ზეცით ქუეყანად მოძიებად • წარწყმედულთა ცოდვითა • მტერისა მიერ, • უცოდველო, განმწმიდენ ცოდვათაგან, • ქრისტე ღმერთო, აღდგომითა შენითა[10].

**გ**უერდისაგან მჴსნელისა • ჯუარი პატიოსანი • ძოწეულ იქმნებოდა სისხლითა, • სისხლი გარდმომდინარე • – ძლევისა ნესტჳ – • ოხრიდა რაჲ, ესმოდა ჯოჯოხეთსა • და[11] იწროებით ღაღადებდა ეშმაკი[12].

**ქ**რისტეს აღდგომასა • სიონი შუენდებოდა, • ახარებდა ანგელოზი დედათა: • გიხაროდენ, დედანო! • ბრწყინვალე მკუდრეთით • ქრისტე აღდგომილ არს, სიხარული ყოველთაჲ, • და მაცხოვნნა[13] ჩუენ აღდგომითა თჳსითა[14].

**ქ**რისტე აღდგა მკუდრეთით • და ძუელი იგი კაცი, • ადამ, თანააღადგინა; • მოვედით, ვიხარებდეთ • საფლავით მისსა[15] • მესამისა დღისა[16] აღდგომასა, • რომელმან მაცხოვნნა აღდგომითა თჳსითა.

---

**1** სარწმუნოებით HL
**2** იგი – L
**3** საუკუნესა ABEH
**4** დედ... H
**5** მაც... B
**6** შენ მხოლომან ... შენნი მტერისაგან – B, უბიწოო დედაო ... შენნი მტერისაგან – E, ქრისტეს მაცხოვრისაო ... შენნი მტერისაგან – H
**7** სხუანი – EV
**8** ძალ... V
**9** რომელიცა H
**10** რომელი გარდამოჰჴედ ... აღდგომითა შენითა – BEJPV
**11** და – EHV
**12** ჯუარი პატიოსანი ... ღაღადებდა ეშმაკი – L
**13** გუაცხოვნნა H
**14** ქრისტეს აღდგომასა ... აღდგომითა თჳსითა – V
**15** მისისა L
**16** დესა H
* ღვთისმშობლის დასდებლად L ხელნაწერში (Jer. 31) მითითებულია ***«შობითა შენითა».***

***ღრუბელი სულმცირე[1]...***

*[ღრუბელი სულმცირე • უდაბნოს აღმოსცენდა, • დედაჲ მაცხოვრისაჲ, მარიამ, • გაბრიელ ანგელოზი • მახარებელი • წინაჲთვე ახარებდა ქალწულსა: • ქრისტე შენგან შობად არს, გიხაროდენ!]*

**სხუანი.**

**ს**იტყუაჲ მამისაჲ ზეცით • ქუეყანად[2] გარდამოჰჴედ ჩუენთჳს, • საშოსა ქალწულისასა • ჟერ-იჩინე დამკჳდრებად • და მისგან გამოჰბრწყინდი მზე სიმართლისაჲ, • წყევაჲ იგი მოსპე • მამისა ადამისი, • რომლითა ჩუენ ყოველნი დავეცენით, • აღაღე პირი ჩემი და ენაჲ, • რაჲთა გაქებდე, მოწყალეო[3].

**ტ**აძრისა კრეტსაბმელი • განიპო ჯუარცუმასა შენსა, ქრისტე, • და წყაროჲთა მით წმიდითა • გუერდისა შენისაჲთა მოირწყო • გამომღებელი ეკლისაჲ ქუეყანაჲ, • სიკუდილი მოისპო • და წყევისაგან იჴსენ • სოფელი აღდგომითა შენითა, • აღაღე პირი ჩემი და ენაჲ, • რაჲთა გაქებდე, მოწყალეო.

**ე**რმან* უშჯულომან • ამაოდ[4] განიზრახეს დაფლვაჲ შენი, • არამედ მძჳნვარედ დაცემულნი • აღგუმართენ დაფლვითა შენითა • და სიღრმესა შინა დანთქმული ბუნებაჲ კაცთაჲ • შეერთებითა მით • ღმრთეებისა შენისაჲთა • ღირს-ჰყავ, მჴსნელო, ცხორებასა უხრწნელსა, • ოდეს აღმოჰბრწყინდი შენ საფლავით • და განანათლე ყოველი სოფელი.

**ვ**ითარ მძინარე გამოხუედ • საფლავისაგან, მჴსნელო ჩუენო, • ძალითა ღმრთეებისაჲთა, • და გიხილეს, რომელთა-იგი • ნელსაცხებელი მოეღო დედათა • ცხებად ჴორცთა შენთა, • „გიხაროდენ“ ეტყოდე • და წარავლინენ გალილეას ხარებად • მოციქულთა აღდგომაჲ შენი, • მჴსნელო, გამოუკულეველი.

**პ**ეტრე და იოვანე • სწრაფით მირბიოდეს საფლავად • ძიებად და ხილვად შენდა, • აღდგომილისა მეუფისა, • და იხილნეს მათ ტილონი მდებარენი • და სუდარი, რომელი•-იგი იყო თავსა შენსა • და მცველნი დაცემულნი, ზარგანჴდილნი • და დაკჳრვებულნი ადიდებდეს • დიდებულსა აღდგომასა შენსა.

**ვ**ინ შეუძლოს ღირსად • ქებად შენდა, ქალწულო მარიამ, • რამეთუ იტჳრთე სიტყუაჲ • დაუსაბამოჲ ჴორცითა, • რომელი პირველსაუკუნეთა ღმერთი არს • და შენგან განკაცნა • შეურევნელად მხოლოჲ, • ორითა მით ბუნებითა, ცხორებად • კაცთა ნათესავისა, რომელნი • შენ ღმრთისმშობელად აღგიარებენ[5].

---

**1** ღრუბელი სულმცირე... – **EHJPV,** სულ... **AB**
**2** ქ... **B**
**3** გარდამოჰჴედ ჩუენთჳს ... გაქებდე, მოწყალეო – **B,** ზეცით ქუეყანად ... გაქებდე, მოწყალეო – **J**
**4** ჰამაოდ **A**
**5** ღირსად ქებად ... ღმრთისმშობელად აღგიარებენ – **B**
* ვინაიდან აღნიშნული სიტყვა მრავლობითობის გაგებას შეიცავს, მასთან შეწყობილი ზმნაც ძველ ქართულში ზოგჯერ მრავლობითშია.

**სხუანი.**

**მ**ოვედით თქუენ, წარმართნო, • და იხილეთ ძალი უფლისა იესუჲსი[1], • რამეთუ ესე არს მჴსნელი ჩუენი, სიტყუაჲ ღმრთისაჲ, • რომელმან ნებსით თჳსით ჯუარცუმაჲ დაითმინა • და[2] საფლავით აღდგა და მაცხოვნნა ყოველნი, • ამას თაყუანის-ვსცემდეთ.

**ს**იხარულითა აღივსნეს, • რომელთა-იგი აღდგომაჲ შენი ეუწყა, ქრისტე. • მარიამ რაჲ მაგდანელი საფლავად მოვიდა, • ანგელოზი იხილა, რომელი ეტყოდა: • აღდგომილ არს ქრისტე, უთხარ შენ[3] მოწაფეთა, • იხილონ გალილეას[4].

**დ**იდებაჲ მაცხოვარსა • ქრისტესა, რომელი იშვა ქალწულისაგან • და ჯუარს-ეცუა ნებსით თჳსით ჩუენთჳს • და[5] დაფლვაჲ თავს-იდვა • მკუდართაებრ და აღდგა საფლავით და გუაცხოვნნა[6], • ამას თაყუანის-ვსცემდეთ[7].

***მოვედით, უგალობ[8]...**

*[მოვედით, უგალობდეთ • მტჳრთველსა იესუჲსსა ქალწულსა, რამეთუ • ესე არს სამკჳდრებელი სულისა წმიდისაჲ, • რომელსა მოჰყავს წიაღითა ევმანუელ. • მას გალობით ვაქებთ, რაჲთა ითხოოს ჩუენთჳს • წყალობაჲ და მშჳდობაჲ].*

****დასდებელნი[9] აღდგომისანი. უფალო-ღაღადყავსა[10]. ჴმაჲ გ[11].** ***თჳთნი***.***

*********ჯუარითა შენითა, ქრისტე მაცხოვარ, • დაჰჴსნდა[12] ძალი სიკუდილისაჲ •*

---

**1** იესუისი L, იჱსუჲსი P
**2** და – H
**3** შენ – B
**4** გალილიას HL
**5** და – L
**6** გუაცხოვნნა + ყოველნი H
**7** თაყუანი... L, თაყუანის-ვ... P
**8** მოვედით, უგალობ... – AHJLP
**9** დასდებელნი] კჳრიაკესა დასდებელნი U
**10** უფალო-ღაღადყავსა – CEKN
**11** ჴმაჲ გ + შენ, უფალო ძალთაო UV
**12** დაჰჴსნა M

* L ხელნაწერში (Jer. 31) მოცემულია ღვთისმშობლის სხვა დასდებელი: ***«მორწმუნეთა ზღუდეო • და სიქადულო მართლმადიდებლობისაო, • რომელმან გამოუთქუმელად შევ დამბადებელი • ცათაჲ და ქუეყანისაჲ, მას ევედრე ჩუენთჳს, • რაჲთა განმარინნეს საფრჴეთაგან მტერისათა შენ მიერ, უბიწოო».***

** მესამე ხმის კვირადღის ორი **წყვილი** ***«უფალო-ღაღადყავსა» («ჯუარითა შენითა, ქრისტე მაცხოვარ»; «პატიოსანსა ჯუარსა შენსა»)*** შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: C (Sin. 96), E (Jer. 119), K (Sin. 69), M (Sin. 77), N (Ath. 26), U (Jer. 41), V (ახალც. 163).

*** მითითება ***«თჳთნი»*** დასტურდება b ნუსხაში (A 575). C ნუსხაში (Sin. 96) დასდებელთა ავტორის შესახებ მითითებაა: ***«იოვანე დამასკელი».***

**** U (Jer. 41) და V (ახალც. 163) ხელნაწერში ამ ორი **წყვილის** შემდეგი დასდებლები სხვა რედაქციისაა: ***«ჯუარითა შენითა, ქრისტე»; «განათლდა ყოველივე»; «ვადიდებ მამისა და ძისა»; «უგალობთ მაცხოვარსა».***

E ხელნაწერში (Jer. 119) დასდებელი ***«უგალობთ მაცხოვარსა»*** სხვა რედაქციისაა.

და ეშმაკისა საცთური განქარდა • და[1] კაცთა ნათესავი[2], სარწმუნოებითა[3] ჴსნილნი, • გალობასა მარადის[4] შენდა შესწირვენ[5].

განათლდა ყოველივე • აღდგომითა შენითა, უფალო, • და სამოთხე კუალად განეღო, • ხოლო ყოველი დაბადებული შეგასხამს შენ • და გალობასა მარადის შენდა შესწირვენ[6].

*ვადიდებ[7] მამისა და ძისა ძლიერებასა • და სულისა წმიდისა • უგალობ[8] ჴელმწიფებასა, • განუყოფელსა, დაუბადებელსა[9] ღმრთეებასა, • სამებასა ერთარსებასა, • რომელი სუფევს უკუნითი-უკუნისამდე.

[სხუანი. თჳთნი].

**პატიოსანსა ჯუარსა შენსა • თაყუანის-ვსცემთ, ქრისტე, • და აღდგომასა შენსა უგალობთ და ვადიდებთ[10], • რამეთუ[11] წყლულებითა[12] შენითა • ჩუენ ყოველნი განვიკურნენით[13].

უგალობთ მაცხოვარსა ქრისტესა, • ქალწულისაგან ჴორცშესხმულსა, • რამეთუ ჩუენთჳს ჯუარს-ეცუა • და მესამესა დღესა აღდგა • და მოგუანიჭა ჩუენ დიდი წყალობაჲ.

ჯოჯოხეთად რაჲ შთაჴდა[14] ქრისტე[15], • მას შინა მყოფთა ახარა[16] და ჰრქუა[17]: • ნუ გეშინინ, რამეთუ აწ[18] მიძლევიეს სიკუდილსა[19], • მე ვარ აღდგომაჲ • და მე აღმოგიყვანნე[20] თქუენ • და დავჰჴსნნე[21] სიკუდილისა ბჭენი.

უღირსად მდგომარენი ესე • უხრწნელსა შინა ტაძარსა შენსა, უფალო, • სამწუხროსა გალობასა შევსწირავთ შენდა • და ღრმითაღმო[22] ვღაღადებთ, მჴსნელო, •

1 და] ხოლო KN
2 ნათესავნი N
3 სარწმუნოებით KN
4 მარადის – K
5 ჯუარითა შენითა ... შენდა შესწირვენ – E
6 განათლდა ყოველივე ... შენდა შესწირვენ – E
7 ვადიდებთ KM
8 უგალობ – E
9 დაუბადებელსა + და E, ~დაუბადებელსა და განუყოფელსა E
10 ვადიდებთ + შიშით და ძრწოლით EMUV
11 რამეთუ + წმიდითა მით EMUV
12 წყლულებითა + მით M
13 პატიოსანსა ჯუარსა ... ყოველნი განვიკურნენით – C
14 შთაჴედ M
15 ქრისტე] უფალი CKN, უფალო M
16 ახარე M
17 ჰრქუა] უბრძანა EUV, არქუ M
18 აწ – N
19 სიკუდილისა EUV, სიკუდილსა + და EUV
20 აღმოგიყვანენ V
21 დავჰჴსნენ V
22 ღრმითამო U

* E ხელნაწერში (Jer. 119) დასდებელთან «ვადიდებ მამისა და ძისა ძლიერებასა» მითითებულია ძლისპირი «შენ, უფალო ძალთაო».

** K ხელნაწერში (Sin. 69) აშიაზე მინაწერია: «ნიკოლოზს და მისთა მშობელთა შეუნდოს ღმერთმან».

ძჳრისმოქმედი • შორის ორთა ავაზაკთა, • ლახურითა გუერდით[1] მოიწყლა • ჳსნად ჩუენდა ყოვლისაგან • ბოროტისა • და[2] რომელნი სარწმუნოებით • აღდგომასა მისსა ვადიდებთ[3].

**ს**აფლავსა შენსა, მაცხოვარ, • ბეჭედნი დაიცვებოდეს, • ანგელოზმან რაჲ გარდააგორვა ლოდი • და ჰრქუა დედათა მათ: რაჲსათჳს • ეძიებთ მკუდართა თანა, • რომელმან წარმოტყუენა • ჯოჯოხეთი ჴელმწიფებით • და უხრწნელებაჲ • მოსცა ადამეანთა[4] • აღდგომითა • თჳსითა საფლავისაგან, • რომელსა აქუს დიდი წყალობაჲ.

**ვ**ითარცა თუალით მხილველთა • და ჴელით მსახურთა, დედათა • წადიერად მოაქუნდა ნელსაცხებელი, • რაჲთა შემურონ გუამი შენი • და განცხადებულად გიხილეს • აღდგომილი საფლავით • ძალითა ღმრთეებისაჲთა • და თაყუანის-გცეს, • ხოლო შენ უბრძანე მათ, რაჲთა სწრაფით • უქადაგონ მოციქულთა[5] • აღდგომაჲ შენი დიდებული[6].

***საღმრთოთა წერილთა[7]...***

*[საღმრთოთა წერილთა მიერ • წინაჲსწარ გამოისახე • საიდუმლოდ, ქალწულო ყოვლადქებულო, • რამეთუ იაკობ გიხილა • კიბედ ცად აღწევნულად, • მოსე სახედ მაყულისა • მოგასწავა შეუწუველად, • დავით – კიდობნად, • ესაია – ღრუბელად, • და აწ ჩუენცა, • მორწმუნენი, ღმრთისმშობელად • აღგიარებთ, მეოხ-გუეყავ ჩუენ].*

**სხუანი.**

**ც**ათა დაუტევნელმან[8] • სიბრძნით[9] განგებითა თჳსითა • სათნო-იყო გარდამოსლვაჲ • ქუეყანად • და დამკჳდრებად წმიდასა მუცელსა ქალწულისასა • და იშვა, ვითარცა კაცი, • ჳსნისათჳს პირველშექმნულისა ადამისა • და აღმოიყვანა იგი სიღრმეთაგან ჯოჯოხეთისათა, • მხოლომან ყოვლადძლიერმან • და მჴსნელმან სულთა ჩუენთამან[10].

**მ**ოგიცემიეს[11], ღმერთო, • სასწაულად მოშიშთა შენთა • ჯუარი შენი უძლეველი, • რომლითა • განაქარვე მთავრობაჲ ბნელისაჲ მის და ჴელმწიფებაჲ, • და აღმომიყვანენ ჩუენ, სახიერ, • პირველსა მას ნეტარებასა. • ამისთჳს შენისა

---

**1** გუერდით – J
**2** და – HJ
**3** რაჟამს დაენერგა ... მისსა ვადიდებთ – E
**4** ადამიანთა ELP
**5** მოციქულთა – L
**6** ვითარცა თუალით მხილველთა ... შენი დიდებული – H
**7** წ... AB, საღმრთოთა წერილთა... – EHJP, წერილთა + მი... L
**8** დაუტ... J
**9** სიბ... B
**10** განგებითა თჳსითა ... სულთა ჩუენთამან – B, ცათა დაუტევნელმან ... სულთა ჩუენთამან – HL, სიბრძნით განგებითა ... სულთა ჩუენთამან – J
**11** მოგიცემი... H

ღმრთეებისა განგებულებასა ვადიდებთ, • იესუ ყოვლადძლიერო • და მჴსნელო სულთა ჩუენთაო[1].

**Ც**ანი მგლოვარე იქმნნეს[2] • და ნათელი მზესა მოაკლდა • საშინელსა მას ხილვასა, • ოდეს იკადრეს ჰურიათა ჯუარსა ზედა[3] ლახურისა მიმთხუევაჲ • დამბადებელისა გუერდსა, • რომლისა ზარმან კლდენი განხეთქნა; • მოვედით, ღმრთივშუენიერსა სიმდაბლესა მისსა ვადიდებდეთ • შიშით და ძრწოლით ყოველნი • ერთობით ყოველსა ჟამსა.

**Ც**ეცხლი სამარადისოჲ, • დაუღამებელი ნათელი, • დაბადებულთა მნათობი • მკუდართა თანა შეირაცხა მღჳმესა ქუესკნელსა ბნელსა დადებითა • და დაარღჳა სიმტკიცე • მწარისა მის საპყრობილისაჲ[4], • და მას შინა • მკჳდრი ადამ აღმოიყვანა[5] ნათესავითურთ • მხოლომან ყოვლადძლიერმან • და მჴსნელმან[6] სულთა ჩუენთამან[7].

**Ჰ**ურიათა კრებულსა • მცველნი იგი ესრეთ ეტყოდეს: • ჭეშმარიტად ღმერთი იყო, • ვაჲ თქუენდა, • რომელნი შეითქუენით ამაოებით მოკლვასა მისსა! • მეყსეულად აღდგა მკუდრეთით • და ჩუენ ვიქმნენით, ვითარცა მკუდარნი, • რამეთუ ვიხილეთ • ელვარედ ბრწყინვალე • ღმრთისა ანგელოზი, • რომელმან ნუგეშინის-სცა • მომავალთა მათ ტირილად.

**Ა**ნგელოზმან ახარა • მენელსაცხებლეთა დედათა • და ეტყოდა: გიხაროდენ, • აღდგა ქრისტე საფლავით და წარმოტყუენა ძალი ჯოჯოხეთისაჲ • და მოანიჭა ცხორებაჲ, • რომელნი მას[8] ადიდებენ! • წარვედით, • ახარეთ მოციქულთა, • ვითარმედ[9] იხილეთ[10] გალილეას • მეუფე[11] და მჴსნელი ჩუენი • და მაცხოვარი სულთა ჩუენთაჲ[12].

***მოვედით, ვადიდებდეთ***[13]...

*[მოვედით, ვადიდებდეთ • სამოთხესა მას პირმეტყუელსა, • ტაძარსა სიწმიდისასა, • უხრწნელსა • ქალწულსა, ჭეშმარიტად ღმრთისმშობელსა უბიწოსა, • რომელმანცა დაიტია • ცეცხლი ღმრთეებისაჲ მიუახლებელად*, • რომელმან*

---

1 სასწაულად მოშიშთა ... სულთა ჩუენთაო – BL, ღმერთო სასწაულად ... სულთა ჩუენთაო – H, მოგიცემიეს, ღმერთო ... სულთა ჩუენთაო – J

2 იქმნეს L

3 ჯუარსა ზედა – L

4 საპყრობილისა H

5 აღმოიყვანა] აღადგინა H

6 მ... H

7 სულთა ჩუენთამან – H, და მჴსმელმან სულთა ჩუენთამან – L

8 მას] მარადის H

9 ვითარმედ] რაჲთა H

10 იხილონ H

11 მეუფჱ B

12 ანგელოზმან ახარა ... სულთა ჩუენთაჲ – L

13 ვა... A, ვადიდებ... B, მოვედით, ვადიდებდეთ... – JL

* კრებულის – **„ძლისპირნი და ღმრთისმშობლისანი «უფალო-ღაღადყავსა»“** – ნუსხებში ასევე გვხვდება ფორმა „მიუახლებელი“ (მაგ., Sin. 5, 3v; Sin. 13, 252v).

*• მწუხარებაჲ ჩუენი სიხარულად გარდაცვალა, • რამეთუ ესე არს სასოჲ • და მეოხი სულთა ჩუენთაჲ].*

**სხუანი.**

**ს**იტყუაჲ მამისაჲ[1], • ზეცით მოსრული • წყალობით[2], საშოსა ქალწულისასა • უქცეველად • კაც-იქმნა – ღმერთი სრული • და ინება ჴსნაჲ დაბადებულთაჲ[3].

**შ**ჯულისმდებელმან • ისრაჱლთამან • ჴელნი თჳსნი ჯუარსა შემშჭუალნა, • რომლისაცა • გუერდი საღმრთოჲ[4] განეღო • და ინება ჴსნაჲ დაბადებულთაჲ[5].

**შ**ეიხჳე შენ, • ვითარცა მკუდარი[6] • ლიტონი, ქრისტე სახიერ, • და დაიდევ • გულსა ქუეყანისასა • და ინებე ჴსნაჲ დაბადებულთაჲ[7].

**რ**აჟამს აღდეგი • ჴელმწიფებითა • ღმრთეებისა შენისაჲთა, ქრისტე, • მოჰმადლე[8] შენ • ადამიანთა[9] უკუდავებაჲ • და ინებე ჴსნაჲ[10] დაბადებულთაჲ[11].

„**გ**იხაროდენი“ • შენდა მოიღო[12] • მთავარანგელოზმან, ქალწულო • უსძლოო, და • გეტყოდა: გიხაროდენ, • სადგურო სულისა წმიდისაო[13]!

**სხუანი**[14]. ***რომელი მოხუედ ზეცით***[15]...

*[რომელი მოხუედ ზეცით • და იშევ ქალწულისაგან, • ქრისტე ღმერთო ჩუენო, • უძლურებანი კაცთანი • განჰკურნენ და მოგუანიჭე ჩუენ დიდი წყალობაჲ].*

**რ**ომელი დაემშჭუალე • ჯუარსა ზედა ნებსით თჳსით, • ქრისტე ღმერთო ჩუენო, • გლოვით გხედვიდეს დედანი, • რომელნი აღმოსრულ იყვნეს გალილეაჲთ.

**რ**ომელი დაებეჭდე • საფლავსა, ვითარცა მკუდარი, • ქრისტე ღმერთო ჩუენო, • დედანი ნელსაცხებლითა • მოვიდეს ცისკარს შემურვად ჴორცთა შენთა.

**რ**ომელი აღდეგ მკუდრეთით • ღმრთეებრ მესამესა დღესა, • ქრისტე ღმერთო ჩუენო, • ნელსაცხებლის მიმღებელთა • უბრძანე ხარებაჲ მოციქულთაჲ.

***რ**ომელი აჰმაღლდი ზეცად • და[16] დაჯდედ მარჯუენით მამისა, • ქრისტე ღმერთო ჩუენო, • მოციქულთა მოუვლინე • სული წმიდაჲ და განანათლენ[17].

---

1 მამ... J
2 წყალობით] რომელი L
3 ზეცით მოსრული ... ჴსნაჲ დაბადებულთაჲ – J
4 საღმრთოჲ] მისი L
5 დაბადებულთაჲ – L
6 მკუდარი – L
7 დაბადე... A, დაბ... BJ
8 მიჰმადლე B
9 ადამიანთა LP
10 ჴ... JP
11 დაბადებულთაჲ – AJLP
12 მოი... B, მო... L
13 მთავარანგელოზმან, ქალწულო ... სულისა წმიდისაო – BL
14 სხუანი – E
15 ზე... A, ზეც... B, ზეცით – EHP, ზ... J
16 და – EL
17 განანათლენი ABEP, რომელი აჰმაღლდი ... წმიდაჲ და განანათლენ – HJ
* წყვილის ბოლოს E (Jer. 119) და J (Add. Ms. 11282) ხელნაწერში მოცემულია შემდეგი დასდებელი: ***«რომელმან დაითმინე • ჩუენთჳს ჯუარცუმაჲ და სიკუდილი • და აღდეგ საფლავით, • ყოვლადძლიერო უფალო, • დიდებაჲ აღდგომასა შენსა ცხოველსმყოფელსა».***

*რომელმან ჰშევ*[1]...

*[რომელმან ჰშევ უთესლოდ, • ქალწულო უბიწოო, • ქრისტე ღმერთი ჩუენი, • მისსა მიმართ მეოხ-გუეყავ, • რაჲთა მოგუანიჭოს ჩუენ დიდი წყალობაჲ].*

**სხუანი**[2]. *რაჟამს მოწყალე-ექმნა*[3] *დამბადე*[4]...

*[რაჟამს მოწყალე-ექმნა დამბადებელი • წყალობით დაბადებულთა, • მაშინ სიმდაბლით • ქალწულისა საშოსა შინა • დამკჳდრებად მოისწრაფა • ჴორცთა შესხმად მისგან, • რომელსა დიდი იგი მთავარანგელოზი • „გიხაროდენსა“ უღაღადებს: • მიმადლებულო, უფალი შენ თანა, • რამეთუ ჰპოვე შენ მადლი, რომელი • წარწყმიდა ევა, პირველქმნულმან დედამან. • შენ მიუდგე • სულითა წმიდითა • და ჰშვე ძე, სწორი მამისაჲ].*

**რ**აჟამს ჴორციელ-იქმენ ქალწულისაგან • უქცეველად, ქრისტე ღმერთო, • იტჳრთე ბჭჱთა • წყლულებაჲ მამისა ადამისი • და იჴსენ იგი ხრწნილებისაგან • ჯუარცუმითა შენითა და[5] • მომეც[6], ქრისტე, მოკუდავთა ცხორებაჲ • ძელითა მით ცხორებისაჲთა • და განმათავისუფლენ • ჩუენ წყევისაგან, • რაჟამს დაიდევ შენ • საფლავსა შინა • და ჴელთაგან სიკუდილისათა[7] მიჴსნენ ყოველნი, • რაჟამს აღდეგ შენ[8] ძლიერებით, ჩუენ ყოველთა მეუფე[9].

**ც**ოდვისა ჩუენისა განქარდა საცთური • დაფლვითა შენითა, ქრისტე, • სამარესა მას, • მტერი ყოველთაჲ, ვეშაპი მოჰკალ • და ცხორებაჲ საუკუნოჲ მომეც • და აღდეგ შენ მკუდრეთით, • და განათლდეს სულნი იგი შეცთომილნი • მტერისა მიერ და წარტყუენულნი • და[10] საცთურითა მით მომწყდარნი ჯოჯოხეთს. • ხოლო[11] ჩუენ, ყოველთა • მორწმუნეთა, გუეუწყა • აღდგომაჲ შენი და სარწმუნოებით • გიღაღადებთ და თაყუანის-გცემთ, მჴსნელო ჩუენო, დიდებაჲ შენდა[12].

**მ**იიწინეს პირველ დედანი საფლავად, • ვითარცა მკუდარსა შემურვად • გეძიებდეს შენ • და შიში ჰურიათაჲ განაგდეს, • რამეთუ წადიერ-იყვნეს ხილვად • და ანგელოზი რაჲ • გამოუბრწყინდა საშინელებით, ბრწყინვალე • ხატითა,

---

**1** შევ A, რომელმან ჰშევ... – EJP, ჰშევ + უთესლოდ L
**2** სხუანი – E
**3** მოწყალე-ექმ... B, მოწყალე... EHJL
**4** დამბადე... – BEHJL
**5** და – HL
**6** მოეც HL
**7** სიკუდილისა J
**8** შენ – L
**9** მეუფეო H, მეუფჱ L
**10** და – H
**11** ხოლო] და H
**12** ცოდვისა ჩუენისა ... დიდებაჲ შენდა – L

უსხეულოჲ[1], რომელმან • ლოდი საფლავით გარდააგორვა • და ნუგეშინის-სცა და ეტყოდა მათ: • ცხოველსა მას მკუდართა თანა ნუ ეძიებთ, • რამეთუ აღდგა და განათლდა ყოველი ქუეყანაჲ მის მიერ.

**ს**აფლავსა ზედა მენელსაცხებლეთა მათ • უსხეულონი[2] გამოუჩნდეს • და „გიხაროდენ[3], – • ეტყოდეს, – აღდგომილ არს ქრისტე, • მთავარი შესუენებულთაჲ“, • რომელმან ქუესკნელი • შემუსრა და შეწყდომილნი მას შინა, • აჩრდილთა მათ სიკუდილისათა, • ვითარცა მოწყალე არს მჴსნელი ჩუენი, • ღმრთეებრ გამოიჴსნნა • და ჰრქუა მოწაფეთა: • „ცათა და ქუეყანისა ჴელმწიფებაჲ მომეცა, • წარვედით თქუენ და ახარებდით აწ[4] აღდგომასა ჩემსა“[5].

***რომელსა ქადაგებდეს[6]...***

*[რომელსა ქადაგებდეს მამათმთავარნი • სულისა მიერ წმიდისა • შენთჳს, ქალწულო, • კურთხეულო შორის დედათა, • რაჟამს გიწოდეს შენ მთად და კიბედ, • მაყულად შეუწუველად, • კიდობნად შჯულისად, კუერთხად და ტაკუკად, • საწმისად ცუარისა საღმრთოჲსა • და ბჭედ აღმოსავალისად დაკრძალულად, • წყაროდ დაბეჭდულად, ღრუბლად სულმცირედ, • რამეთუ შენ მიერ აღესრულნეს თქუმულნი მათნი, • რაჟამს შენგან • იშვა მჴსნელი და მაცხოვარი სულთა ჩუენთაჲ].*

**სხუანი[7].**

**ჰ**ლდენი განსთქდეს[8], ქრისტე, რაჟამს • დაენერგა გოლგოთას • ჯუარი შენი ცხოველი, • შეძრწუნდეს დაბადებულნი, • დაიდევ რაჲ საფლავსა • და მკუდრად შეირაცხე შენ, • ძალი სიკუდილისაჲ • დასთრგუნე ძლიერებით • და მოკუდავთა მოჰმადლე • აღდგომითა შენითა • უხრწნელებაჲ, სახიერო • და კაცთმოყუარეო, დიდებაჲ შენდა[9].

**უ**ნება დედათა ხილვად • აღდგომაჲ შენი, ქრისტე, • მო-რაჲ-ვიდა მარიამ • მაგდანელი საფლავსა მას, • პოვა ლოდი იგი • აღებული სამარით, • ხოლო ანგელოზი • ნათლისაჲ ეტყოდა მათ: • რაჲსა[10] ეძიებთ აქა[11] • ცხოველსა მას მკუდართა თანა, • რამეთუ აღდგა ღმრთეებრ • და კაცთა მოჰმადლა დიდი წყალობაჲ.

---

**1** უსხეულოჲთა L
**2** უსხეულონი] ანგელოზნი H
**3** გიხაროდენსა L
**4** აწ] ყოველთა L
**5** საფლავსა ზედა მენელსაცხებლეთა ... აღდგომასა ჩემსა – E
**6** ქადაგებ... AB, ქად... H, რომელსა ქადაგებდეს... – EJ
**7** სხუანი – V
**8** განსთქ... V
**9** რაჟამს დაენერგა ... დიდებაჲ შენდა – B, ქრისტე, რაჟამს ... დიდებაჲ შენდა – V
**10** რასა V
**11** აქა] თქუენ V

*პირველ იხილეს[1] დედათა • აღდგომაჲ შენი, ქრისტე, • რამეთუ მათგან იქმნა • პირველი იგი დაცემაჲ, • ხოლო დღეს მათ მიერვე • გუეუწყა სიხარული • დაუსრულებელი • აღდგომისა შენისაჲ • და კუალად მოწაფენი • მიიწინეს[2] საფლავად • და იხილეს მათ აღდგომაჲ • შენი, სახიერო, და თაყვანის-გცეს.

ცანი მოდრიკნა მხოლომან • და სამყარონი იგი • დამტკიცებულნი შეძრნა, • რამეთუ მოწყალე-ექმნა • დაბადებულთა, რაჟამს • იხილნა წარტყუენულნი, • ამისთჳს სათნო-იყო • დამკჳდრებაჲ შენ თანა, • შენ, ღირსად წოდებულო • ანგელოზისა მიერ, • გიხაროდენ, უბიწოო, • მეოხო ქრისტეანეთაო**!

## ***დასდებელნი[3] აღდგომისანი. უფალო-ღაღადყავსა[4]. ჴმაჲ დ[5].

****_ცხოველსმყოფელსა ჯუარსა შენსა • დაუცხრომელად თაყუანის-ვსცემთ, ქრისტე, • და მესამისა დღისა აღდგომასა შენსა ვადიდებთ, • რამეთუ მის მიერ განაახლე • კაცთა ბუნებაჲ განხრწნილი, ყოვლადძლიერო, • და გზაჲ აღმყვანებელი[6] ზეცად[7] • განმიახლე[8] ჩუენ, • ვითარცა მხოლოჲ სახიერ ხარ და კაცთმოყუარე._

_ძელისა მის[9] ურჩებისა • პატიჟნი[10] დაჰჴსნენ, მაცხოვარ, • ძელსა რაჲ ჯუარისასა • ნებსით თჳსით დაემშჭუალე • და ჯოჯოხეთად შთაჰჴედ, ძლიერო, • და სიკუდილისა საკრველნი, • ვითარცა ღმერთმან, განხეთქენ[11], • ამისთჳს თაყუანის-ვსცემთ •_

---

1 გიხილეს V
2 მიიწივნეს V
3 დასდებელნი] დღესა კჳრიაკესა დასდებელნი U
4 დასდებელნი აღდგომისანი. უფალო-ღაღადყავსა] სტიქარონნი აღდგომისანი და უფალო-ღაღადყავი C, უფალო-ღაღადყავსა – EN
5 ჴმაჲ დ + მჴნეოთაჲ E, ჴმაჲ დ + მჴნეონი UV
6 ამყვანებელი N
7 ზეცას KN
8 განმიახლენ N
9 მის] მიერ C
10 პატიჯნი M
11 განჰხეთქენ N

* დასდებელი **«პირველ იხილეს»** U ხელნაწერში (Jer. 41) სხვა რედაქციისაა. V ხელნაწერში (ახალც. 163) წინამდებარე დასდებლის ორივე რედაქციაა მოცემული. პირველი, რომელიც U ხელნაწერს (Jer. 41) თანხვდება, ამ ნუსხაში მოცემულია 187v-ზე, ხოლო მეორე, რომელიც თანხვდება ავტოგრაფს (Ath. 45), მოცემულია 188r-ზე.

** ავტოგრაფში (Ath. 45) წინამდებარე ადგილას შემდეგი მითითებაა: **«ხისამიერნი მომიჴსენეთა თანა სწერიან. თუ გინდენ, მუნით თქუნ, გინა დაწერენ და ჩუენთჳს ლოცვა ყავ»** (იხ. 106r). B ხელნაწერში (A 93) ამ ადგილას შემდეგი კომენტარია: **«ხისამიერნი არა ეწერნეს, მით ვერ დავწერენ, სხუაგან აჩუენებდა»** (იხ. 121r).

*** მეოთხე ხმის კვირადღის ორი წყვილი **«უფალო-ღაღადყავსა» («ცხოველსმყოფელსა ჯუარსა შენსა»; «მოვედით, უგალობდეთ, ერნო»)** შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: C (Sin. 96), E (Jer. 119), K (Sin. 69), M (Sin. 77), N (Ath. 26), U (Jer. 41), V (ახალც. 163).

**** E (Jer. 119), U (Jer. 41) და V (ახალც. 163) ხელნაწერში შემდეგი დასდებლები სხვა რედაქციისაა: **«ცხოველსმყოფელსა ჯუარსა შენსა», «ძელისა მის ურჩებისა», «ბჭენი ჯოჯოხეთისანი», «მოვედით, უგალობდეთ, ერნო», «უფალო, მამისაგან».**

*მკუდრეთით აღდგომასა შენსა • და სიხარულით ვღაღადებთ: • ყოვლადძლიერო უფალო, დიდებაჲ შენდა*[1].

*ბჭენი ჯოჯოხეთისანი შეჰმუსრენ, უფალო, • და სიკუდილითა შენითა • სიკუდილისა მეუფებაჲ მოაკუდინე*[2] *• და კაცთა ნათესავი • ხრწნილებისაგან განათავისუფლე, • ცხორებაჲ და უხრწნელებაჲ სოფელსა მოანიჭე*[3].

**სხუანი**[4].

**მოვედით, უგალობდეთ, ერნო, • მაცხოვრისა ჩუენისა მესამისა დღისა*[5] *აღდგომასა, • რომლისა მიერ ვიჴსნენით • ჯოჯოხეთისა*[6] *განუჴსნელთა საკრველთაგან • და უხრწნელებაჲ და ცხორებაჲ • ყოველთა მოვიღეთ და ვღაღადებთ: • რომელი ჯუარს-ეცუ*[7]*, დაეფალ და აღდეგ, • გუაცხოვნენ ჩუენ აღდგომითა შენითა, • მხოლოო კაცთმოყუარეო*[8].

*ანგელოზნი და კაცნი, მაცხოვარ, • მესამისა დღისა*[9] *აღდგომასა შენსა*[10] *უგალობენ, • რომლისა მიერ განბრწყინდეს კიდენი სოფლისანი • და მონებისაგან მტერისა ვიჴსნენით ყოველნი • და ვღაღადებთ: • ცხორებისმომცემელო, • ყოვლადძლიერო მაცხოვარ, • გუაცხოვნენ ჩუენ*[11] *აღდგომითა შენითა, • მხოლოო კაცთმოყუარეო*[12].

***ბჭენი რვალისანი შეჰმუსრენ • და მოქლონნი შეჰფქვენ, ქრისტე ღმერთო, • და ნათესავი კაცთაჲ დაცემული აღადგინე. • ამისთჳს ყოველნი გიღაღადებთ: • რომელი აღდეგ მკუდრეთით, უფალო, დიდებაჲ შენდა*[13]*!*

****უფალო, მამისაგან შობაჲ შენი • უჟამო არს და დაუსაბამო, • ხოლო ქალწულისაგან ჴორცშესხმაჲ*[14] *• გამოუთქუმელ არს კაცთა მიერ და გამოუთარგმანელ, • და ჯოჯოხეთად შთასლვაჲ შენი — • საშინელ ეშმაკისა და ანგელოზთა მისთა, •*

---

**1** შენდა – C
**2** მოაკუდინა N
**3** მოანიჭე + და დიდი წყალობაჲ KN
**4** სხუანი – CEKMNU
**5** მესამესა დღისა] მკუდრეთით K
**6** ჯოჯოხეთის N
**7** ჯუარს-ეცუ + და N
**8** მოვედით, უგალობდეთ ... მხოლოო კაცთმოყუარეო – CM
**9** დღისა + მკუდრეთით EUV
**10** შენსა + აქებენ და EUV
**11** ჩუენ + დღეს EUV
**12** ანგელოზნი და კაცნი ... მხოლოო კაცთმოყუარეო – CM
**13** ბჭენი რვალისანი ... დიდებაჲ შენდა – EU
**14** ჴორცშესხმაჲ] ჴორცთა შესხმაჲ e

* დასდებელნი ***«მოვედით, უგალობდეთ, ერნო», «ანგელოზნი და კაცნი»*** **U** ხელნაწერში (**Jer. 41**) მწუხრის ***«სტიქარონებშია»*** მოცემული. დასდებლებს ***«მოვედით, უგალობდეთ, ერნო», «ანგელოზნი და კაცნი»*** **E** (**Jer. 119**) და **V** (ახალც. 163) ხელნაწერში ახლავს მითითება ძლისპირზე ***«მოგიცემიეს»***.

** დასდებელი ***«ბჭენი რვალისანი»*** **V** ხელნაწერში (ახალც. 163) განსხვავებული რედაქციისაა და მას აქვს მითითება ***«თჳთი»***.

*** დასდებლის – ***«უფალო, მამისაგან»*** – ვარიანტს e ხელნაწერიდან (**სვან. 1750**) ვიმოწმებთ.

*რამეთუ სიკუდილი დასთრგუნე • და მესამესა დღესა აღდეგ • და უხრწნელებაჲ • მოანიჭე კაცთა და დიდი წყალობაჲ*[1].

***დიდებაჲ. აწ და[2]. თჳთი[3].**

*რომელი-იგი შენ მიერ მამად ღმრთისად[4] იწოდა[5], • წინაჲსწარმეტყუელი დავით, • გალობით შენთჳს წინაჲსწარ[6] ეტყოდა მას, • რომელმან-იგი ყო შენ თანა დიდებული[7]:• დადგა დედოფალი მარჯუენით შენსა. • რამეთუ შენ, ღმრთისმშობელო, • წინამძღურად ცხორებისად[8] გამოგაჩინა, • რომელმან-იგი სათნო-იყო[9] • შენგან უმამოდ განკაცებაჲ ღმერთმან, • რაჲთა ხატი თჳსი განაახლოს, • განხრწნილი ვნებათაგან, • და ცთომილი იგი[10], • მჴეცთა მიერ წარტაცებული ცხოვარი პოოს[11] • და ბეჭთა იტჳრთოს • და მამასა მიჰგუაროს, • და თჳსსა ნებასა • და ზეცისა ძალთა შეაერთოს იგი, • და აცხოვნოს სოფელი, ღმრთისმშობელო, • ქრისტემან[12], რომელსა აქუს დიდი და აურაცხელი[13] წყალობაჲ.*

---

**1** უფალო, მამისაგან ... დიდი წყალობაჲ – CKMN
**2** დიდებაჲ აწ და] უფალო-ღაღადყ... დიდებაჲ E, აწ და – KMN
**3** თჳთი – CKMN, თჳთი] მდინარენი EV
**4** ღმრთისა KMNU
**5** იწოდა + და N
**6** წინაჲსწარვე U
**7** დიდებული + ვითარმედ M
**8** ცხორებისა U, ცხორებისად + ჩუენისა U
**9** სათნო-ჲყო N
**10** იგი + და KNU
**11** პოვოს CN
**12** ~ქრისტემან, ღმრთისმშობელო C
**13** ~აურაცხელი და დიდი M
* ღვთისმშობლის დასდებელი ***«რომელი-იგი შენ მიერ»*** E (Jer. 119) და V (ახალც. 163) ხელნაწერში სხვა რედაქციისაა.

## *ႣႶႤ[1] ႭႰႸႠႡႠႧႨ[2]. ႼႫႨႣႠႧႠ ႫႧႠႥႠႰႠႬႢႤႪႭႦႧႠჂ[3]. ႳႴႠႪႭ-ႶႠႶႠႣႷႠႥႱႠ[4]. ႩႫႠჂ[5] Ⴃ[6]. ⴋⴥⴌⴄⴍⴇⴀ[7] ⴆⴄⴃⴀ[8].

*[მჴნეო შორის მოწამეთა, • ღუაწლისამძლეო გიორგი, • დღეს ყოველნი შემოკრებულნი გიგალობთ, • რამეთუ სრბაჲ აღასრულე შენ • სარწმუნოებით, ღირსო, • და მოიღე ღმრთისაგან • ძლევისა შენისა გჳრგჳნი. • ღმერთსა ევედრე • ჴსნად ჩუენდა ყოვლისაგან • ბოროტისა, • რომელნი სარწმუნოებით • ჴსენებასა შენსა ვადიდებთ].*

**რ**ომელმან შეჰქმნენ პირველად • ანგელოზნი შენნი სულად • და მსახურნი შენნი, ღმერთო, ალად ცეცხლისა[9], • ზეცისა განწყობილთა შორის • მთავრად გამოაჩინენ • მიქაელ და გაბრიელ, • და[10] წამისყოფითა[11] ჰყოფენ • სიტყუათა შენთა • და გალობენ მარადის • გალობასა • სამებისა წმიდისასა • და აქებენ დიდებასა შენსა.

**ნ**ათელსა ღმრთეებისასა • წინაშე მდგომარე ხართ თქუენ, • მიქაელ და გაბრიელ, განბრწყინვებულნო, • ზეცისა ძალთა ერისთავნო[12], • ჰღაღადებთ სიხარულით: • წმიდა არს მამაჲ, წმიდა არს • ძე თანადაუსაბამოჲ, • წმიდა არს სული • თანადამბადებელი, • ერთი ნებაჲ, • ერთი მეუფებაჲ სრული, • ერთი ძალი, ერთი არსებაჲ.

**ხ**ილვაჲ თქუენი ცეცხლისფერი • და სიკეთე – შუენიერი, • მიქაელ და გაბ-რიელ ყოვლადქებულნო • და მთავარნო ანგელოზთანო, • რამეთუ ბუნებითა •

---

**1** დღჱ L
**2** დღე ორშაბათი] კჳრიაკესა მწუხრი O, ორშაბათი + სინანულისაჲ და U
**3** წმიდათა მთავარანგელოზთაჲ] ზეცისა ძალთაჲ B, მთავარანგელოზთაჲ + და სინანულისაჲ EV
**4** უფალო-ღაღადყავსა – ABEHLOUV
**5** ჳმაჲ – B
**6** ჳმაჲ დ – EJV
**7** მჴნეონთა O
**8** მჴნეოთა ზედა] მჴნეონი EHJP, მჴნეო შორის L, ჳმაჲ დ. მჴნეოთა ზედა – U
**9** ცეცხლისად L
**10** და – L
**11** წამისყოფით L
**12** ერისთავნო + და H

* ***«ⴃⴖⴄ ⴍⴐⴘⴀⴁⴀⴇⴈ. ⴜⴋⴈⴃⴀⴇⴀ ⴋⴇⴀⴅⴀⴐⴀⴌⴂⴄⴊⴍⴆⴇⴀⴢ»*** ოთხი წყვილი ***«ⴓⴔⴀⴊⴍ-ⴖⴀⴖⴀⴃⴗⴀⴅⴑⴀ» («ⴋⴥⴌⴄⴍⴇⴀ ⴆⴄⴃⴀ»; «ⴑⴀⴖⴋⴐⴇⴍⴢⴑⴀ ⴁⴐⴜⴗⴈⴌⴅⴀⴊⴄⴁⴈⴑⴀ»; «ⴋⴍⴂⴈⴚⴄⴋⴈⴄⴑ, ⴖⴋⴄⴐⴇⴍ»; «ⴐⴍⴋⴄⴊⴍ ⴋⴍⴞⴓⴄⴃ ⴆⴄⴚⴈⴇ»)*** წარმოადგენს **Ath. 45**-ის მასალას. ოთხივე წყვილი შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: **B (A 93), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282).**

**E** ხელნაწერში **(Jer. 119)** ერთი წყვილია მოცემული – ***«ⴋⴥⴌⴄⴍⴇⴀ ⴆⴄⴃⴀ»*** და, ამასთან, მეორე წყვილის პირველი დასდებელი ***«ⴑⴀⴖⴋⴐⴇⴍⴢⴑⴀ ⴁⴐⴜⴗⴈⴌⴅⴀⴊⴄⴁⴈⴑⴀ».***

**L** ხელნაწერს **(Jer. 31)** აკლია ერთი წყვილი – ***«ⴑⴀⴖⴋⴐⴇⴍⴢⴑⴀ ⴁⴐⴜⴗⴈⴌⴅⴀⴊⴄⴁⴈⴑⴀ».***

**O** ხელნაწერს **(Ath. 50)** აკლია ორი წყვილი – ***«ⴑⴀⴖⴋⴐⴇⴍⴢⴑⴀ ⴁⴐⴜⴗⴈⴌⴅⴀⴊⴄⴁⴈⴑⴀ»*** და ***«ⴐⴍⴋⴄⴊⴍ ⴋⴍⴞⴓⴄⴃ ⴆⴄⴚⴈⴇ».***

**P** ხელნაწერს (სვან. 3) აკლია ორი წყვილი – ***«ⴋⴍⴂⴈⴚⴄⴋⴈⴄⴑ, ⴖⴋⴄⴐⴇⴍ»*** და ***«ⴐⴍⴋⴄⴊⴍ ⴋⴍⴞⴓⴄⴃ ⴆⴄⴚⴈⴇ».***

**U** ხელნაწერში **(Jer. 41)** ერთი წყვილია მოცემული – ***«ⴑⴀⴖⴋⴐⴇⴍⴢⴑⴀ ⴁⴐⴜⴗⴈⴌⴅⴀⴊⴄⴁⴈⴑⴀ».***

უსხეულოჲთა ჰნათობთ • ყოველთა კიდეთა ცისათა • და აღასრულებთ • ბრძანებათა ღმრთისათა, • საცნაურ ხართ • და ჰყოფთ სენთა კურნებასა[1], • ამისთჳს ღირსად პატივ-გცემთ[2] თქუენ[3].

**სხუანი[4]. *მათვე[5] ზედა[6].***

**ს**აღმრთოჲსა ბრწყინვალებისა • შემწყნარებელად სავანედ • და ჭურად ყოვლადპატიოსნად დაჰბადენ • ზანაკნი ზეცისა ძალთანი • და გუნდნი უნივთონი • – ხილვად და ქებად შენდა • და[7] საყდართა წინაშე დგომად, • და ბრძანებათა • შენთა წადიერებით • და მოსწრაფედ • აღსრულებად, კაცთმოყუარე, • და მსახურად მცნებათა შენთა.

**შ**ეუსკრულსა წყალობათა მათ • შენთასა გამოჩინებაჲ • გენება, უხილავო[8] ღმერთო, და პირველ დაჰბადენ • საღმრთოჲთა მით წამისყოფითა • და სიტყვთა შენითა • ანგელოზთა[9] კრებულნი • და ძალთა წესნი წმიდანი, • და ჭეშმარიტად • ჯერ-იყო განმრავლებაჲ • და განფენაჲ, • რაჲთა უმრავლესნი იყვნენ • კეთილთა შენთა მიმღებელნი.

**ე**ქუს-ექუს ფრთენი სერაბინნი, • მრავალთუალნი ქერობინნი • და[10] საყდარნი აღმატებულნი გიგალობენ[11] • და ნათლისა შენისა მიერ • მდიდრად აღივსებიან • მთავარანგელოზთა თანა, • უფლებათა[12], მთავრობათა • და ჴელმწიფებათა, • ანგელოზთა და ძალთა • დიდებასა • შენდა შესწირვენ, მაღალო, • და ჩუენთჳს ითხოვენ წყალობასა.

****საღმრთოთა წე[13]...***

*[საღმრთოთა წერილთა მიერ • წინაჲსწარ გამოისახე • საიდუმლოდ, ქალწულო ყოვლადქებულო, • რამეთუ იაკობ გიხილა • კიბედ ცად აღწევნულად, • მოსე სახედ მაყულისა • მოგასწავა შეუწუველად, • დავით – კიდობნად, • ესაია – ღრუბელად, • და აწ ჩუენცა, • მორწმუნენი, ღმრთისმშობელად • აღგიარებთ, მეოხ-გუეყავ ჩუენ].*

---

**1** კურნებათა E
**2** პატივს-გცემთ O
**3** ამისთჳს ღირსად პატივ-გცემთ თქუენ – L
**4** სხუანი – ABJ
**5** მასვე HJ
**6** მათვე ზედა – P, სხუანი. მათვე ზედა] მთავარანგელოზთანი. მჴნეონი U
**7** და – U
**8** უხილაო J
**9** ანგელოზთთა H
**10** და – H
**11** გიგალობენ + შენ H
**12** უფლებათა + და H
**13** საღმრთოთა წე... – AHJPU
* U ხელნაწერში (Jer. 41) ღვთისმშობლის სხვა დასდებელია მოცემული: ***«თჳთი. გამოგჳჴსნენ ჩუენ ჭირთაგან, • დედაო ქრისტეს ღმრთისაო, • რომელმან ჰშევ ყოველთა დამბადებელი, • რაჲთა გადიდებდეთ შენ: • გიხაროდენ, მხოლოო • ცხორებაო სულთა ჩუენთაო!»***

**სხუანი.** ***მოგიცემიეს***[1], ***ღმერთო***[2]...

**პ**ირველსაუკუნეთა • დამბადებელმან ყოველთამან • ნათლად გამოგაჩინა შენ, • გაბრიელ ყოვლადქებულო, და მის მიერ განანათლებ სოფელსა, • რამეთუ გამოუცხადე • საღმრთოჲ იგი დაფარული საიდუმლოჲ[3], • რომელი განჴორციელდა საშოსა ქალწულისა[4] წმიდისასა[5] • და იშვა, ვითარცა კაცი, • ცხორებისათჳს კაცთაჲსა.

**ს**აყდართა ცეცხლისფერთა • სამებისა ღმრთეებისათა • წინაშე მდგომარე ხართ თქუენ, • მიქაელ და გაბრიელ, • რომელნი ჰბრწყინავთ საღმრთოჲთა მით ნათლითა • და მის მიერ განანათლებთ, • რომელნი სიხარულით გაქებენ თქუენ, • რამეთუ სიბნელისაგან სენთაჲსა იჴსნით მორწმუნეთა, • დიდნო მთავარანგელოზნო, • მეოხნო სულთა ჩუენთანო.

**გ**არეწარაქციენით • აღძრვანი აგარეანთანი[6] • სამწყსოჲსა[7] მის თქუენისაგან, • მიქაელ და გაბრიელ, რომელნი მარადის მოვლენან მათ ზედა • და მოჰმადლეთ ძლევაჲ მტერთაჲ • მეფესა და იჴსნენით[8] ჭირისაგან[9], • რომელნი სიხარულით საფარველსა თქუენსა მოივლტიან, • დიდნო მთავარანგელოზნო[10], • მეოხნო სულთა ჩუენთანო[11].

****მოვედით, ვადიდებდეთ***[12]...

*[მოვედით, ვადიდებდეთ • სამოთხესა მას პირმეტყუელსა, • ტაძარსა სიწმიდისასა, • უხრწნელსა • ქალწულსა, ჭეშმარიტად ღმრთისმშობელსა უბიწოსა, • რომელმანცა დაიტია • ცეცხლი ღმრთეებისაჲ მიუახლებელად, • რომელმან მწუხარებაჲ ჩუენი სიხარულად გარდაცვალა, • რამეთუ ესე არს სასოჲ • და მეოხი სულთა ჩუენთაჲ].*

**სხუანი.** ***რომელი მოხუედ ზეცით***[13]...

**რ**ომელი მჯდომარე ხარ • ოთხხატედთა ეტლთა ზედა, • ქრისტე ღმერთო ჩუენო, • მოიხილე დღეს ჩუენ ზედა, • უღირსთა მონათა შენთა[14], და შეგჳწყალენ ჩუენ.

---

**1** მოგიცე... J, მოგიცემი... O
**2** ღმერთო – HJO
**3** საჲდუმლოჲ AJO
**4** ქალწულისასა L
**5** ~წმიდისა ქალწულისასა HO, წმიდისა – L
**6** აგარიანთანი HLO
**7** სამწყსოესა H
**8** იჴსნით L
**9** ჭირისაგან] საცთურისაგან H
**10** მთავარანგელოზნო + და L
**11** სულთა ჩუენთანო – L
**12** ვადი... A, მოვედით, ვადიდებდეთ... – HJLO
**13** ზ... B, ზეცით – HJ
**14** შენთა + ზედა L

* O ხელნაწერში (Ath. 50) ღვთისმშობლის სხვა დასდებლია მოცემულია: ***«დიდებაჲ. რომელი მამისა თანა და სულისა იდიდების – უფალი, • მაღალთა შინა ქერაბინთა მიერ, • პირველქმნილისა განახლებისათჳს • თავი თჳსი წარმოაცარიელა • საშოსა შენსა გამოუთქუმელად, ყოვლადსაგალობელო ღმრთისმშობელო, და შენგან გამობრწყინდა • და განანათლა ყოველი სოფელი ღმრთეებითა • და გჳჴსნნა ჩუენ კერპთა სიცბილისაგან, • და კაცებაჲ განაღმრთო • და ზეცად აღიყვანა • ქრისტემან ღმერთმან და მაცხოვარმან სულთა ჩუენთამან».***

**რ**ომელმან განანათლენ • ნათლითა ღმრთეებისაჲთა[1] • მთავარანგელოზნი, • ნათლითა მათითა ჩუენცა • განგუანათლენ, უფალო კაცთმოყუარეო[2].

**რ**ომელნი წინაშე სდგათ • საყდართა ღმრთეებისათა, • მთავარანგელოზნო, • შენდობაჲ ცოდვათა ჩუენთაჲ • გჳთხოვეთ, ვითარცა გაქუს კადნიერებაჲ.

**რ**ომელმან მუცლად-იღე • შემოქმედი ანგელოზთაჲ, • ქალწულო წმიდაო, • მათ თანა მითხოვე ჩუენ დღეს • ძისა შენისაგან დიდი წყალობაჲ.

***რომელმან ჰშევ[3] უთე[4]...***

*[რომელმან ჰშევ უთესლოდ, • ქალწულო უბიწოო, • ქრისტე ღმერთი ჩუენი, • მისსა მიმართ მეოხ-გუეყავ, • რაჲთა მოგუანიჭოს ჩუენ დიდი წყალობაჲ].*

***თეოფანე. *ᲡᲢᲘᲥᲐᲠᲝᲜᲜᲘ[5] ᲦᲛᲠᲗᲘᲡᲛᲨᲝᲑᲚᲘᲡᲐᲜᲘ[6]. მოგიცემიეს[7]...***

*****შ**ენ, ყოვლადუბიწოსა • პალატსა მას[8] მეუფისასა, • გევედრები, დიდებულო, • გონებაჲ • ჩემი, ყოვლითა ცოდვითა შეგინებული, განწმიდე • და სავანედ სახარულევანად • სამებისა წმიდისა გამოაჩინე[9], • რაჲთა ძლიერებასა შენსა და აურაცხელსა წყალობასა • ვადიდებდე ცხოვნებული, • მე, უჯმარი[10] მონაჲ შენი.*

***მ**ასხურე, დედოფალო, • წყალობათა შენთა უფსკრული • და ხორშაკითა შემწუარი[11] • ვნებათაჲთა • გული ჩემი წყალობით[12] და სიტკბოებით[13] მორწყე, ღმრთისმშობელო[14], • და სინანულისა მდინარეთა[15] • აღმომაცენებელ-ჰყავ[16], გევედრები, • რომელთა მიერ საღმრთოჲსა[17] მის[18] ნუგეშინისცემისა[19] ღირს-ვიქმნე[20] მიმთხუევად[21], • რომლისა სურის მიმთხუევად[22] • ჭეშმარიტთა[23] მოსურნეთა[24].*

1 ღმრთეებისათა H
2 კაცთმოყუარე HJ
3 შევ A
4 რომელმან ჰშევ უთე... – BHJL
5 სტიქარონნი] დასდებელნი B, აღვივსენითი EM, სტიქარონნი + წმიდისა BJ, სტიქარონნი – NV
6 ღმრთისმშობლისანი + კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ დ B, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] კჳრიაკესა მწუხრი. ჴმაჲ დ H, ღმრთისმშობლისანი + ჴმაჲ დ J, ღმრთისმშობლისანი – MN
7 მოგიცემი... EUV, მოგიცემიეს + ღმერთო H, მოგიცემ... J
8 მას – BEHJNUV
9 გამომაჩინე BV
10 უჯმარი] უღირსი M
11 შემწუვარი B
12 წყალობითა N
13 სიტკბოებითა N, წყალობით და სიტკბოებით] ვითარცა მოწყალემან B
14 ღმრთისმშობელო] დედოფალო MU
15 მდინარითა B
16 აღმომაცენებელ-ყავ EHMUV
17 საღმრთოსა M
18 საღმრთოჲსა მის – B, მას M, მის – U
19 ნუგეშინისცემასა BM
20 ღირს-იქმნეს N
21 ღირს-ვიქმნე მიმთხუევად] მივემთხჳო B, მიმთხუევად + უხრწნელო B
22 რომლისა სურის მიმთხუევად – N
23 ჭეშმარიტად N
24 მოსუნეთა M
* მეოთხე ხმის ორშაბათის ***«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»*** შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: **B (A 93), E (Jer. 119), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), M (Sin. 77), N (Ath. 26), U (Jer. 41), V** (ახალც. 163).
** **V** ხელნაწერში (ახალც. 163) აშიაზე მინაწერია: ***«კ მ ს დ თ»*** [კვირიაკესა მწუხრი სტიქა-რონნი ღმრთისმშობლისანი თეოფანე].

*მსაჯულო სიმართლისაჲ • შენგან იშვა, ყოვლადწმიდაო, • იესუ ქრისტე, ძე ღმრთისაჲ*[1], • *რომელსა*[2] • *ევედრე, რაჲთა თჳთდაშჯილი ესე და უღონოჲ არა*[3] *დამსაჯოს • საშინელსა მას საშჯავროსა, • ქალწულო დედოფალო უხრწნელო, • არამედ • რაჲთა შემრაცხოს*[4] *მარჯუენით*[5] *მისსა*[6] *მდგომარეთა მათ*[7] *თანა*[8] • *სახიერებათა*[9] *თჳსთა*[10] • *მრავლითა მოწყალებითა*[11].

***დღე[12] სამშაბათი. წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ[13] და სინანულისაჲ[14]. უფალო-ღაღადყავსა[15]. ჳმაჲ[16] დ[17].** ***მჴნეო შორის მოწ[18]...***

**თ**ანასწორად უჴორცოთა[19], • თანამოდასედ[20] წმიდათა • წინაჲსწარმეტყუელ-თაჲსა[21] გამოშჩნდი, ღირსო, • და უზეშთაეს მათსა იქმენ, • მართალო იოვანე, • რომელიცა იწამე • სიტყჳსაგან მხოლოჲსა ღმრთისა • უფროჲს ყოველთა • ნაშობთა დედათაჲსა; • და აწ[22] ჩუენთჳს • მეოხ-გუეყავ, რომელნი დღეს[23] • ჴსენებასა შენსა ვადიდებთ.

**წ**ინაჲსწარმეტყუელთა ბეჭედ[24] • და მოწამეთა დასაბამ • და[25] წესსა მონაზონებისასა დამწყებელ • იქმენ, ქრისტეს[26] წინამორბედო, • და გუასწავე

**1** ძე ღმრთისაჲ] ღმერთი ჩუენი **B**
**2** რომელსა] მას **B**
**3** არაჲ **EHMU**
**4** შემრაცხოს + რჩეულთა **B,** შემრაცხოს + მე **M**
**5** მარჯუენეთა **M**
**6** მისსა – **M,** მისა **N**
**7** მათ] მისთა **M**
**8** ~მათ თანა მარჯუენით მისსა მდგომარეთა **B**
**9** სახიერებითა **BHN**
**10** თჳსითა **BHN,** თჳსთა + და **B**
**11** მოწყალებითა] წყალობითა **B**
**12** დღჱ **L**
**13** ნათლისმცემელისა **J**
**14** და სინანულისაჲ – **HOP,** წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ და სინანულისაჲ] სინანულისაჲ და წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ **U**
**15** უფალო-ღაღადყავსა – **ABEHLOV**
**16** ჳმაჲ – **B**
**17** ჳმაჲ დ – **JOV**
**18** მჴნეო შორის მოწ...] თანასწორმან მამის... **B,** მჴნეონი **EHJV,** თანასწორად უჴო... **L,** მჴნეონთა ზედა **P,** მოწ... – **O**
**19** უჴორცოთა + და **H**
**20** თანამოდასედ] თანამოსაყდრედ **BEL**
**21** წინაჲსწარმეტყუელთასა **L**
**22** აწ – **L**
**23** დღეს – **L**
**24** ბეჭდად **EL**
**25** და – **L**
**26** ქრისტეს – **L**

* ***«დღე სამშაბათი. წმიდისა იოვანე ნათლისმცემელისაჲ და სინანულისაჲ»*** სამი წყვილი ***«უფალო-ღაღადყავსა» («მჴნეო შორის მოწ...»; «ჴმაო სიტყჳსა ღმრთისაო»; «ცეცხლოისსახენი»)*** წარმოადგენს **Ath. 45**-ის მასალას. სამივე წყვილი შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: **B (A 93), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31), O (Ath. 50), P** (სვან. 3).

**E** ხელნაწერს **(Jer. 119)** აკლია ერთი წყვილი – ***«ცეცხლოისსახენი».***

**U** ხელნაწერში **(Jer. 41)** მხოლოდ ერთი წყვილი გვხვდება – ***«ცეცხლოისსახენი»,*** და აგრეთვე მეორე წყვილის პირველი დასდებელი – ***«ჴმაო სიტყჳსა ღმრთისაო».***

**V** ხელნაწერში (ახალც. 163) მხოლოდ ერთი წყვილი გვხვდება – ***«ცეცხლოისსახენი».***

ყოველთა • სინანულით მიგებვად[1] • კრავსა ღმრთისასა მომავალსა, • რომელმან აიხუნა[2] • ცოდვანი სოფლისანი, • მისსა[3] მიმართ • მეოხ-გუეყავ ჩუენ, ცოდვილთა, • რაჲთა შეიწყალნეს სულნი ჩუენნი[4].

**Ⴉ**რებული, ერი მორწმუნე, • მოსრული ტაძარსა შენსა, • ლმობიერითა ჴმითა გევედრების[5] შენ, • ნათლისმცემელო უფლისაო, • ნათელღებულსა შენგან • სიტყუასა ჴორცშესხმულსა, • ქრისტესა ღმერთსა ევედრე • მოცემად ჩუენდა • მოტევებაჲ ცოდვათაჲ • და გამოჴსნაჲ • სატანჯველთაგან ბოროტთა • დღესა მას დიდსა განკითხვისასა.

**Ⴀ**რაჲ[6] ღირს ვარ[7] მე ახილვად[8] • თუალთა ჩემთა ზეცად მიმართ • სიმრავლისათჳს უშჯულოებათა ჩემთაჲსა, • რამეთუ გარემოუცავ მე • არმურსა[9] ბნელისასა • ბოროტთა გულისთქუმათა, • ამისთჳსცა[10] ლმობიერი • შეგივრდები შენ, • სახიერო უფალო, • მოიხილე[11] • ჩემ[12] ზედა[13] და შემიწყალე[14] • ოხითა ნათლისმცემელისაჲთა*.

***საღმრთოთა წერილთა[15]...***

*[საღმრთოთა წერილთა მიერ • წინაჲსწარ გამოისახე • საიდუმლოდ, ქალწულო ყოვლადქებულო, • რამეთუ იაკობ გიხილა • კიბედ ცად აღწევნულად, • მოსე სახედ მაყულისა • მოგასწავა შეუწუველად, • დავით – კიდობნად, • ესაია – ღრუბელად, • და აწ ჩუენცა, • მორწმუნენი, ღმრთისმშობელად • აღგიარებთ, მეოხ-გუეყავ ჩუენ].*

**ႱႾႳႠႬႨ[16].** ***მათვე ზედა[17].***

**Ⴤ**მაჲ სიტყჳსა ღმრთისაო, • ნათლისმცემელო ქრისტესო • და სანთელო

---

**1** მიგებებად EHJ
**2** აჲხუნა AO, აღიხუნა E
**3** მისა LP
**4** ჩუენნი – L
**5** გევედრებით E
**6** არა O
**7** ვარი L
**8** აღხილვად B
**9** ალმურსა H, არმულსა L
**10** ამისთჳს L
**11** მოჲხილე L
**12** ჩემდა L
**13** ზედა – L
**14** შემიწყალე + მე O
**15** წერილთა – A, საღმრთოთა წერილთა... – BEHJLP
**16** სხუანი – ABEJOP
**17** მათვე ზედა – ABEHJOP, სხუანი. მათვე ზედა] მჳნეონი U

* L ხელნაწერში (Jer. 31) ამ ადგილას შემდეგი მითითებაა: ***«ამათთანანი მუჴლნი ამათ გალობათა ბოლოსა ჰპოვნე».***

** აღსანიშნავია, რომ ***«ჴმაჲ სიტყჳსა ღმრთისაჲ»*** და ***«ცეცხლისსახენი»*** ცალკე წყვილებად B (A 93) და J (Add. Ms. 11282) ნუსხებშია გამოყოფილი. ეს შემთხვევა ავტოგრაფის (Ath. 45) ანდერძში მოცემული მითითების შესაბამისია, რომლის თანახმად მეოთხე ხმის სამშაბათ დღეს ***«უფალო-ღაღადყავსას»*** სამი წყვილია მოცემული (იხ. ჰიმნოგრაფიული კრებული 2020, I: 27, № 32).

საღმრთოჲსა მის ნათლისაო, • წინამორბედო[1] უფლისაო, • ბნელი ესე წყუდიადი • შეცოდებათა ჩუენთაჲ[2] • ნათლითა შენითა იოტე[3] • და ბრწყინვალებაჲ • სულიერი მოგუმადლე[4], • რაჲთა ღირსად • გადიდებდეთ[5], სანატრელო, • მვედრებელთა შენთა მეოხო.

**ვ**ინმცა[6] უძლო[7] ქებად შენდა • ჯერისაებრ, სანატრელო • წინამორბედო, რომლისაჲ თქუა უფალმან • უმეტესობაჲ ყოველთავე[8] • ნაშობთა დედათაჲსა • და წინაჲსწარმეტყუელთა • უაღრეს[9] სახელ-გდვა მეუფემან, • რომელსა ევედრე • ჴსნად[10] ჩუენდა ყოვლისაგან[11] • ბოროტისა[12], • რომელნი სარწმუნოებ[13][ით • ჴსენებასა შენსა ვადიდებთ].

**ხ**ე ვარი მე უნაყოფოჲ • და ვხედავ ცულსა მდებარედ[14] • ძირთა თანა, განმზადებულსა მოკუეთად • და[15] მიცემად ჩემდა ცეცხლსა მას[16] • საუკუნოდ უშრეტსა, • არამედ შენ, წმიდაო • ნათლისმცემელო უფლისაო, • ნაყოფიერებაჲ • სულიერი მომმადლე[17] • და მიჴსენ მე • განმზადებულისა მისგან • პატიჟისა[18] ბრალთა ჩემთაჲსა[19].

**სხუანი[20].**

*(**ც**)ეცხლისსახენი საცთურნი • განსაცდელთა და ჭირთანი, • ვითარცა წყალთა მიერ იორდანისათა • დაშრიტენ, ჵ, წინამორბედო, • ვედრებითა შენითა • და მვედრებელნი შენნი • შეაცურიენ საცნაურად • და სიხარული • საუკუნოჲ მიჰფინე[21], • და ითხოვე[22] • გამოჴსნაჲ ხრწნილებისაგან • სურვილით მგალობელთა შენთაჲ[23].

---

1 წინაჲმორბედო U
2 ჩუენთაჲ] ჩემთაჲ P, ჩუენთა U
3 აოტე HL
4 მომმადლე HLP
5 გადიდებდე HL
6 ვინმე HL
7 უძლოს HL
8 ყოველთაჲვე L
9 უვაღრეს EHLP
10 ჴნად H
11 ყოვლისა... H, ყოვლი... J
12 ბოროტისა + და EL
13 სარ... L, ბოროტისა, • რომელნი სარწმუნოებ... – AHJ, ჩუენდა ყოვლისაგან • ბოროტისა, • რომელნი სარწმუნოებ... – P, ვინმცა უძლო ... რომელნი სარწმუნოებ... – O
14 მდებარედ – L
15 და – L
16 მას – P
17 მომადლე O
18 პატიჟსა P
19 ხე ვარი უნაყოფოჲ ... ბრალთა ჩემთაჲსა – E
20 სხუანი – ABJLOPV
21 მოჰფინე L
22 ითხოე H, მითხოე V
23 შენთა HLP, ცეცხლისსახენი საცთურნი ... მგალობელთა შენთაჲ – O
* U ხელნაწერში (Jer. 41) გვერდის ეს ნაწილი დაზიანებულია და დასდებელი *«ცეცხლისსახენი»* არ იკითხება.

**ს**აღმრთოთა საქმეთა მიერ • ნაყოფიერ-ყვენ, ნეტარო, • პატიოსნითა მით ვედრებითა შენითა • უნაყოფონი გონებანი, • ვითარ-იგი უდაბნოს • თესლი საღმრთოჲ დასთესე • ქადაგებისა შენისაჲ • და მრავალწილი • ნაყოფი სულიერი • მოჰმადლე მათ • მეოხებითა შენითა, • რაჲთა ჰმადლობდენ ქრისტესა ღმერთსა[1].

*რაჲთა ეუწყოს ყოველთა • სიმრავლე მოწყალებათა[2] • შენთაჲ, ქალწულო, და სახიერებაჲ შენი, • ცოდვანი მონათა შენთანი • ყოველნივე აჴოცენ[3], • რამეთუ ჴელმწიფებაჲ • გაქუს შენ, დედაო ღმრთისაო, • და ყოველსავე • იქმ, ვითარცა გენებოს, • შეწევნითა • წმიდისა სამებისაჲთა, • რომელი-იგი მკჳდრ არს შენ თანა[4].

***თეოფანე. **სტიქარონნი[5] ღმრთისმშობლისანი[6]. თანასწორთა ზედა[7]...***

****მაღლთა მათგან სულისათა • მასხურე წყალი ცხოველი • და გონებაჲ ჩემი განაბრწყინვე, რომელმან ქრისტე • გვშევ, უფსკრული წყალობისაჲ, • კაცთა შეცოდებისა[8] • სიტკბოებით წარმრღუნელი • და დააცხრვენ ღუარნი იგი • ბრალთა[9] ჩემთანი • და წყაროჲ ცხორებისაჲ • მომმადლე[10] მე • ცხოველითა ვედრებითა • შენითა, დედაო ღმრთისაო.*

---

**1** საღმრთოთა საქმეთა ... ქრისტესა ღმერთსა – LO
**2** მოწყალებათაჲ HL
**3** აჰჴოცენ H, აღჴოცენ V
**4** რაჲთა ეუწყოს ... შენ თანა – U
**5** სტიქარონნი] აღვივსენითი EM, აღვივსე... O
**6** სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] ორშაბათსა მწუხრი BHJ, ღმრთისმშობლისანი – MO, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი – V
**7** თანასწორთა ზედა] მჴნეოთაჲ E, თანასწორმან... HJ, მჴნეონი MOUV
**8** შეცოდებათა B
**9** ბრალთა] ბოროტთა M
**10** მომადლე O

* L ხელნაწერში (Jer. 31) წინამდებარე ღვთისმშობლის დასდებლის ნაცვლად შემოკლებულად არის მითითებული: *«საღმრთოთა წერილთა მიერ»*.

U ხელნაწერში (Jer. 41) სრული სახით სხვა ღვთისმშობლის დასდებელია მოცემული: *«ჵ, მხოლოო უბიწოო • და უხრწნელო ქალწულო, რომელმან • გვშევ ქრისტე ღმერთი • უთესლოდ, მეოხ-გვეყავნ • ცხორებად და ჴსნად სულთა ჩუენთა»*.

O ხელნაწერში (Ath. 50) აშიაზე მინაწერია: *«დიდებაჲ. ღ. [ღმრთისმშობლისაჲ]»*.

V ხელნაწერში (ახალც. 163) ამ დასდებელს მოსდევს კომენტარი: *«სხუაჲ ყოველი სტიქარონ-წარდგომაჲ ორშაბათით იჴმარე»*.

** მეოთხე ხმის სამშაბათის *«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»* შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: B (A 93), E (Jer. 119), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), M (Sin. 77), O (Ath. 50), U (Jer. 41), V (ახალც. 163).

O (Ath. 50) და V (ახალც. 163) ხელნაწერში სამშაბათის *«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»* ორშაბათ დღეს არის მოცემული.

*** V ხელნაწერში (ახალც. 163) აშიაზე მინაწერია: *«ბ მ ს ღ თ»* [ორშაბათსა მწუხრი სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი თეოფანე].

*საფლავსა შინა დაფლულ არს • ცოდვათა მიერ[1] მომკუდარი • და კეთილთა საქმეთაგან[2] უქმქმნილი სული ჩემი, • ვინაჲცა ბნელი დამფარავს მე • სასოწარკუეთილებისაჲ, • არამედ აღმადგინე • და ცხორებად საუკუნოდ • წარმიმართე[3] მე, • დედოფალო წმიდაო, • სადა ოხრის • ჴმაჲ წმიდაჲ ზატიკობისაჲ და[4] • სადა ბრწყინავს ნათელი საღმრთოჲ.*

**და სული და ჴორცნი ჩემნი • და გონებაჲ გულსა თანა • შენდა მიმართ აღმიპყრიან, ღმრთისა დედაო, • სულსა განათლებაჲ უთხოვე[5], • ხოლო ჴორცთა აღძრვანი • მოაკუდინენ და გულსა • განახლებაჲ[6] მოეც, სძალო, • ხოლო გონებაჲ • გულისთქუმათაგან იჴსენ • უხილავად • და[7] დააყუდე და წმიდა-ჰყავ[8] • და მომმადლე[9] ბრალთა შენდობაჲ.*

## **დღე[10] ოთხშაბათი. წმიდისა ღმრთისმშობლისაჲ და ჯუარისაჲ[11]. უფალო-ღაღადყავსა[12]. ჴმაჲ[13] დ[14]. მჴნეონი[15].

**მ**ოვისწრაფოთ, მორწმუნენო, • ტაძრად დედისა უფლისა • და მას შინა განვჰმზადოთ[16] დღესასწაული • სიხარულისაჲ, გალობითა • და შესხმითა საღმრთოჲთა[17] • ქებით ვადიდებდეთ და • ესრეთ უღაღადებდეთ: • გიხაროდენ,

1 მიერ] შინა M
2 ~კეთილთაგან საქმეთა V
3 წარმიმართე] წარმიძეღუ M
4 და – BH
5 უთხოვე B
6 განახლებაჲ] განათლებაჲ M
7 და – BHV
8 წმიდა-ყავ BEHMOUV
9 მოგუმადლე M, მომადლე O
10 დღჱ L
11 წმიდისა ღმრთისმშობლისაჲ და ჯუარისაჲ] ჯუარისაჲ და ღმრთისმშობელისაჲ O, ჯუარისაჲ და წმიდისა ღმრთისმშობელისაჲ U
12 უფალო-ღაღადყავსა – ABHLOPV
13 ჴმაჲ – BO
14 ჴმაჲ დ – JV
15 მჴნეონი] მჴნეოთა ზედა L, თანასწო... P
16 განვმზადოთ U
17 საღმრთოჲთა + და U

* O ხელნაწერში (Ath. 50) აშიაზე მინაწერია: ***«წმიდათაჲ, რომელიცა გთნდეს»***.

** ***«დღე ოთხშაბათი. წმიდისა ღმრთისმშობლისაჲ და ჯუარისაჲ»*** სამი წყვილი ***«უფალო-ღაღადყავსა» («მჴნეონი»; «ტაკუკი იგი ოქროჲსაჲ»; «რომელი მოხუედ ზეცით»)*** წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. სამივე წყვილი შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: B (A 93), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31), P (სვან. 3).

O ხელნაწერს (Ath. 50) აკლია ორი წყვილი – ***«ტაკუკი იგი ოქროჲსაჲ»*** და ***«რომელი მოხუედ ზეცით»***. მეორე წყვილიდან ამ ხელნაწერში მხოლოდ ბოლო დასდებელი გვხვდება – ***«გიხაროდენ შენ, ნათლისა ღრუბელო»***.

U ხელნაწერში (Jer. 41) წინამდებარე სამი წყვილიდან მხოლოდ ორი დასდებელია მოცემული – ***«მოვისწრაფოთ, მორწმუნენო»*** და ***«გიხაროდენ შენ, ნათლისა ღრუბელო»***.

E ხელნაწერში (Jer. 119) წყვილი ***«რომელი მოხუედ ზეცით»*** შაბათ დღესაა მოცემული.

რომელმან • გჳშევ ღმერთი ჴორციითა, • მაცხოვარი • და მჴსნელი დაბადებულთაჲ, • მას ევედრე სულთა ჩუენთათჳს.

**ა**ღესრულა თქუმული[1] შენი, • ღმრთისმეტყუელო ესაია[2] – • აჰა-ესერა ქალწულმან მუცლად-იღო • და გჳშვა ჩუენ ემმანუელ, • მთავარი მშჳდობისაჲ, • და მისგან განიხაროს • ყოველმან დაბადებულმან, • ამისთჳსცა ჩუენ • აღვიარებთ ერთობით • დედად ღმრთისა • და მისსა[3] მიმართ მეოხ-ვიყოფთ[4], • რაჲთა ვიჴსნნეთ განსაცდელთაგან.

**რ**ომელი გალობაჲ ჯერ-არს • შესხმად შენდა ჩუენ მიერ დღეს, • უბიწოო საყდარო ღმრთისა მაღლისაო, • რამეთუ შენ მხოლოჲ ღირს-იქმენ • ყოველთა ტომთა შორის • მიწევნად უზეშთაეს • ბუნებასა კაცობრივსა, • რამეთუ ღმერთი ჰშევ, • პირველ ჟამთა შობილი, • თანასწორი • უხილავისა მამისაჲ, • სულით წმიდითურთ დიდებული[5].

**ი**ხარებდ, იჱრუსალემ, • და განსცხრებოდე შენ, სიონ, • რამეთუ შენ შორის ერთსამწყსოება იქმნა • დღეს ანგელოზთა და კაცთაჲ, • რომელნი მოივლინნეს • ძალითა მით საღმრთოჲთა • პატივად დედისა ღმრთისა • და ესრეთ იტყოდეს: • გიხაროდენ, ბეჭედო • უვნებელო! • გიხაროდენ, ბჭეო ცათაო! • გიხაროდენ, მეუფისა მშობელო[6]!

**ა**ღახუენ შენ, მეუფეო, • ბაგენი ჩუენნი, ღირსებით • გალობით ქებად[7] და შესხმად ყოვლადწმიდისა • ქალწულისა მარიამისსა[8] • ტაძრად შემოკრებულნი, • რომელნი აღვასრულებთ • სატფურებისა დღესასწაულსა, • და ესრეთ ვიტყჳთ: • რომელი განჴკაცენი • მოწყალებით, • ჴსნად დაბადებულთა შენთა, • მოგუმადლე ჩუენ დიდი წყალობაჲ[9].

**მ**ოსრულნი ტაძარსა შენსა • მორწმუნენი გევედრებით, • მეოხ-გუეყავ მისსა[10] მიმართ, რომელი ჰშევ[11] შენ, • უბიწოო ღმრთისა დედაო, • რაჲთა განმარინნეს[12] ჩუენ • სოფლისა საცთურთაგან • და უვნებელად დამიცვნეს • სულით და ჴორციით, • და შენ მხოლოსა ღირსად • გიგალობდეთ, • გადიდებდეთ და[13] გნატრიდეთ • და სარწმუნოებით თაყუანის-გცემდეთ[14].

---

**1** თქმული O
**2** ესაიაჲ AHJLO
**3** მისა JL
**4** მეოხს-ვიყოფთ H, მეოხ-ვიყოფ O
**5** რომელი გალობაჲ ... წმიდითურთ დიდებული – L
**6** იხარებდ, იჱრუსალემ ... მეუფისა მშობელო – O
**7** ქებად + შენდა L
**8** მარიამისა HLP
**9** აღახუენ შენ, მეუფეო ... დიდი წყალობაჲ – O
**10** მისა JP
**11** შევ L
**12** განმარინეს L
**13** და – L
**14** მოსრულნი ტაძარსა ... სარწმუნოებით თაყუანის-გცემდეთ – O

**სხუანი**[1].

**ტ**აკუკი იგი ოქროჲსაჲ[2], • მტჳრთველი მანანაჲსაჲ მის, • სახე გექმნა შენ, მარიამ ყოვლადსანატრელო, • რამეთუ მან დაიტია • ნაყოფი სიმართლისაჲ, • ხოლო შენ შეიწყნარე • გაბრიელის ხარებული • მთავარანგელოზისაჲ, • მთავარი მშჳდობისაჲ, • და აწ ჩუენცა, • მორწმუნენი, ღმრთისმშობელად • აღგიარებთ[3], მეოხ-გუეყავ ჩუენ[4].

**გ**იხაროდენ და მხიარულ იყავ, • დედაო და ქალწულო ღირსო[5], • სძალო ღმრთისა მაღლისაო უბიწოო, • რამეთუ მოვიდა შენ ზედა • საღმრთოჲ სული ცხოველი • და გფარვიდა ზეგარდამო • ძალი იგი მაღლისაჲ • უცხოდ მუცლადღებითა, • სიწმიდით უქცეველად • დადგრომითა • გამოშჩნდი დედად ქრისტესა, • მას ევედრე სულთა ჩუენთათჳს[6].

*__გ__იხაროდენ შენ, ნათლისა • ღრუბელო და სასანთლეო! • გიხაროდენ, ტაკუკო მანანაჲსაო[7]! • გიხაროდენ, აჰრონის კუერთხო! • გიხაროდენ, მაყუალო! • გიხაროდენ, საყდარო! • გიხაროდენ, მთაო წმიდაო! • გიხაროდენ, წყაროო! • გიხაროდენ, სამოთხეო! • გიხაროდენ, • საღმრთოო ტაბლაო! გიხაროდენ, • გიხაროდენ, ყოველთა სასოო[8]!

**სხუანი.** ***რომელი მოხუედ ზეცით***[9]***...***

**რ**ომელი ხარ კურთხეულ • შორის დედათა, ქალწულო, • ქრისტეს ღმრთისა მიმართ • ნუ დასცხრები მეოხებად, • რაჲთა მოგუანიჭოს ჩუენ დიდი წყალობაჲ.

**რ**ომელმანცა აღგზარდა, • ვითარცა ყრმაჲ ჩჩჳლი, ქრისტე, • და მეოხ-არს ჩუენთჳს, • მიიღე ვედრებაჲ მისი • და წყალობა-ყავ ჩუენთჳს, მოწყალე.

**რ**ომელმან დაიტიე • დაუტევნელი ყოველთაჲ • საშოსა უთესლოდ • და გჳშევ ღმერთი და კაცი • და ქალწულად ეგე, მეოხ-გუეყავ ჩუენ[10].

**რ**ომელმან მოეც კაცთა • სულთა და ჴორცთა მკურნალად • წმიდაჲ დედოფალი, • მის მიერ ღირს-მყვენ ჩუენ, ქრისტე, • მკჳდრყოფად[11] სასუფეველსა შენსა[12].

---

**1** სხუანი – **ABJLP**
**2** ოქროჲსა **H**
**3** ა... **P**
**4** ოქროჲსაჲ, მტჳრთველი ... მეოხ-გუეყავ ჩუენ – **B,** მეოხ-გუეყავ ჩუენ – **P**
**5** ღირსო – **H**
**6** გიხაროდენ და მხიარულ-იყავ ... სულთა ჩუენთათჳს – **BL**
**7** მანანაჲსო **O**
**8** გიხაროდენ, შენ, ნათლისა ... ყოველთა სასოო – **L**
**9** ზეცით – **EJ,** ზ... **P**
**10** რომელმან დაიტიე ... მეოხ-გუეყავ ჩუენ – **L**
**11** მკჳდრყოფად + ზეცათა **H**
**12** შენსა – **H,** რომელმან მოეც ... სასუფეველსა შენსა – **L**
* **O** ხელნაწერში (**Ath. 50**) აშიაზე მინაწერია: ***«დიდებაჲ. ღ. [ღმრთისმშობლისაჲ]»***. ღვთისმშობლის დასდებელი ***«გიხაროდენ შენ, ნათლისა»*** **U** ხელნაწერში (**Jer. 41**) სხვა რედაქციისაა და აქვს მითითება ძლისპირზე ***«მოგიცემიეს»***.

*რომელნი აღგიარებთ • ჭეშმარიტად ღმრთისმშობელად, • დედაო ქრისტესო, • მისსა[1] მიმართ მეოხ-გუეყავ, • რაჲთა მოგუანიჭოს ჩუენ დიდი წყალობაჲ.

რომელნი მეოხ-ვიყოფთ[2] • ქალწულსა ყოვლადწმიდასა, • მშობელსა მას შენსა, • ქრისტე, ოხითა მისითა • მოგუმადლე მშჳდობაჲ და დიდი წყალობაჲ[3].

ტალავარ ექმენ[4] სულსა ჩემსა • ტყუეობასა მას საშინელსა, • ღმრთისმშობელო ქალწულო, • ტომისაგან დავითისა, • ნერგო შუენიერად[5] აღყუავებულო[6].

*თეოფანე. **სტიქარონნი[7] ღმრთისმშობლისანი[8]. მჴნეონი[9].*

****დაცემულთა აღმმართებელო, • მომწყდართა[10] აღმადგინებელო • გამოჩჩნდი[11], ქალწულო[12], ჰშევ[13] რაჲ[14] ქრისტე[15], მე ღმრთისაჲ, • მამისა თანა დიდებული, • რომელმან სათნო-იყო • შენგან შობაჲ სიწმიდით • გუამოვნებითა ჴორცთაჲთა, • რომელსა ევედრე • ჴსნად ჩუენდა ყოვლისაგან • ბოროტისა[16], • რომელნი სარწმუნოებით • გადიდებთ შენ წადიერებით[17].*

---

**1** მისა BJLP
**2** მეოხს-ვიყოფთ L
**3** რომელნი მეოხ-ვიყოფთ ... დიდი წყალობაჲ – J
**4** ექ... B
**5** შუენიერო L
**6** აყუავებულო A, სულსა ჩემსა ... შუენიერად აღყუავებულო – B, ტალავარ ექმენ ... შუენიერად აღყუავებულო – J
**7** სტიქარონნი] აღვივსენითი EM, აღვივ... O
**8** სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი] სამშაბათსა მწუხრი BHJ, ღმრთისმშობლისანი – MO, ღმრთის... U, სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი – V
**9** მჴნეონი] მჴნეო შორის მ... B, მჴნეო... M
**10** მომწყდართა] მომკუდართა B
**11** გამოჩჩნდი + შენ B
**12** ქალწულო + რაჟამს B
**13** შევ JOV
**14** რაჲ – B
**15** ქრისტე – V
**16** ჴსნად ჩუენდა ყოვლისაგან ბოროტისა] განსაცდელთა და ჭირთა • განჴსნად ჩუენდა B, ბოროტისა + და H, ბოროტი... M
**17** რომელნი სარწმუნოებით გადიდებთ შენ წადიერებით – M, ბოროტისა, რომელნი სარწმუნოებით გადიდებთ შენ წადიერებით – V

* შემდეგი სამი დასდებელი E (Jer. 119) და H (Sin. 67) ხელნაწერში აღარ გვხვდება: ***«რომელნი აღგიარებთ»***, ***«რომელნი მეოხ-ვიყოფთ»*** და ***«ტალავარ ექმენ სულსა ჩემსა»***.

** მეოთხე ხმის ოთხშაბათის ***«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»*** შემდეგ ხელნაწერებში გვხვდება: B (A 93), E (Jer. 119), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), M (Sin. 77), O (Ath. 50), U (Jer. 41), V (ახალც. 163).

O ხელნაწერს (Ath. 50) ოთხშაბათის ***«სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი»*** სამშაბათ დღეს აქვს მოცემული.

*** V ხელნაწერში (ახალც. 163) აშიაზე მინაწერია: ***«დ მ ს ღ თ»*** [ოთხშაბათსა მწუხრი სტიქარონნი ღმრთისმშობლისანი თეოფანე].

*მამისა თანამოსაყდრე[1] • და სულისა თანასწორი, • უბიწოთა სისხლთა შენთაგან განკაცებული, • ზეშთა სიტყვსა ჰშევ[2], ქალწულო, • ორითა ბუნებითა • და ორითა ნებითა • და ორითა საქმითა ჭეშმარიტად, • რომელსა ევედრე • ჴსნად ჩუენდა ყოვლისაგან • ბოროტისა[3], • რომელნი სარწმუნოებით • ღმრთისმშობელად აღგიარებთ შენ[4].

რაჟამს მოწყალე[5]...

**შენ ხარ მფარველი და შემწე ჩემი, სძალო, • სასოებაჲ და სიმტკიცე • და საჭურველი • საღმრთოჲ[6] და შურისმეძიებელი • და ჭირთაგან გამომჴსნელი • და მვრთა დამჴსნელი, • შენ ხარ შესავედრებელი[7] და ნავთსაყუდელი[8], • ჴელის-აპყრობაჲ[9] და ლხინებაჲ • და დაცემისაგან აღმადგინებელი. • და აწცა მიჴსენ მე განსაცდელთაგან • და შეცვალენ გლოვანი[10] და მწუხარებანი ჩემნი • სიხარულად გამოუთქუმელად და მხიარულებად, ქალწულო.

## ***დღე[11] ხუთშაბათი. წმიდათა მოციქულთაჲ. უფალო-ღაღადყავსა[12]. ჴმაჲ[13] დ[14]. მჴნეონი[15].

ვითარცა თუალით მხილველთა • და მოწაფეთა სიტყვსა • განჴორციელებულისათა[16] გნატრით თქუენ, • ყოვლადქებულნო მოციქულნო, • რამეთუ ვითარცა რაჲ •

1 თანამოსაყდრედ M
2 შევ V
3 ბოროტისა + და HOU
4 ბოროტისა, რომელნი სარწმუნოებით ღმრთისმშობელად აღგიარებთ შენ – MV
5 მოწყალეთა B, მოწ... O, მოწყა... V, მოწყალე + ზედა B, რაჟამს მოწყალე... – M
6 საღმრთოჲ] მტკიცე B
7 შესაჲვედრებელი U
8 ნავთსაყუდელი + და H
9 ჴელისაღპყრობაჲ V
10 გლოანი V
11 დღჱ L
12 უფალო-ღაღადყავსა – ABEHLOV
13 ჴმაჲ – BO
14 ჴმაჲ დ – EJLV
15 მჴნეონი] მჴნეოთაჲ E, მჴნეოთა ზედა L, მჴნეო... P
16 განჴორციელებულისაჲთა J

* დასდებელი *«მამისა თანამოსაყდრე»* B (A 93) ხელნაწერში განსხვავებული რედაქციისაა.

** დასდებლის – *«შენ ხარ მფარველი და შემწე»* – ნაცვლად M ხელნაწერში (Sin. 77) მოცემულია სხვა დასდებელი: *«საღმრთოთა წერილთა მიერ»*.

O ხელნაწერში (Ath. 50) აშიაზე მინაწერია: *«წმიდათაჲ იმავ»*.

*** *«დღე ხუთშაბათი. წმიდათა მოციქულთაჲ»* სამი წყვილი *«უფალო-ღაღადყავსა» («მჴნეონი»; «ხისა მიერ ადამ»; «რომელი ხარ დიდებულ»)* წარმოადგენს Ath. 45-ის მასალას. სამივე წყვილი შემდეგ ხელნაწერებში მეორდება: B (A 93), H (Sin. 67), J (Add. Ms. 11282), L (Jer. 31).

E ხელნაწერს (Jer. 119) აკლია ერთი წყვილი – *«ხისა მიერ ადამ»*.

O (Ath. 50) და P (სვან. 3) ხელნაწერს აკლია ერთი წყვილი – *«რომელი ხარ დიდებულ»*.

ელვანი გამოჰბრწყინდით[1] • და სოფელი განანათლეთ • და, ვითარცა რაჲ • სამოთხისა მდინარენი • განყოფილნი[2], • წარმართთა ეკლესიასა[3] • საღმრთოჲთა მით[4] მადლითა მოჰრწყავთ[5].

**ვ**ითარცა ისარნი ნათლად • ბრწყინვალენი, სულიერნი, • ყოველსავე სოფელსა წარივლინენით • და საკჳრველებათა ძალსა[6] • უშურველად მისცემდით, • მოციქულნო ქრისტესნო, • საიდუმლოდ[7] მორწმუნეთა • და საღმრთონი იგი • სიტყუანი მადლისანი, • დაწერილნი • ღმრთივსწავლულისა ახლისა • შჯულისანი, მოგჳთხრენით ჩუენ.

**ჰ**ალამმან მეთევზურთამან • მეტყუელებანი ბრძენთანი • და მეცნიერებაჲ მათი განაქარვეს • და ღმრთისა სიბრძნისა სწავლათა[8] • დაწერილი გუასწავეს, • რომელთა სახარებაჲ • სასუფეველისაჲ ქადაგეს • და განუმზადნეს • მორწმუნეთა კეთილნი • მრავალფერნი • და ცხორებაჲ საუკუნოჲ, • რომელი ჰგიეს სამარადისოდ.

**სხუანი[9]. *ხისა მიერ ადამ[10]...***

**ა**ღყუავილნა ჯუარი • ეკლესიათა შუენიერებად, • რომელმან გამოიხუნა • ნაყოფად წმიდანი მოციქულნი • და მათ მიერ ქადაგებითა • ვისწავეთ სამებისა თაყუანისცემაჲ, • ერთარსებით, ერთძალად • აღვიარებთ ყოველნი • და ესრეთ ვიტყჳთ: • მომიჴსენენ[11], მჴსნელო, სასუფ[12][ეველსა შენსა].

**ი**ვლინენ ზღუასა ზედა • კიდეთა სოფლისათა, უფალო, • წმიდანი მოციქულნი, • რომელთა მიერ ქადაგებითა • განიდევნა საცთური იგი • პირველთა უმეცრებათა ჩუენთაჲ • და განათლებულნი დღეს • მათ მიერ გიღაღადებთ • და ესრეთ[13] ვიტყჳთ[14]: • მომიჴსენენ[15], მჴსნელო[16], სასუფეველსა შენსა[17].

**პ**ირით თქუენით დიოდეს • წყარონი წყლისა ცხოველისანი, • რომელთა ნაყოფიერ-ყვნეს • გულნი ყოველთა მორწმუნეთანი, • რამეთუ მდინარითა მით • სულისა წმიდისაჲთა მოირწყო ჯეჯლი • ღმრთისმეცნიერებისაჲ[18] • და თავწარსხმულნი

---

**1** გამობრწყინდით L
**2** განყოფილნი] განწყობილნი P
**3** ეკლესია L
**4** მით – H
**5** მოჰრწყევდით H
**6** ძალსა] მადლსა P
**7** საჲდუმლოდ AHO
**8** სწავლითა EH
**9** სხუანი – O
**10** ად... A, ადამ – BJOP
**11** მომიჴსენ... AB, მომიჴსე... B, მომიჴ... H, მომიჴსენე L, მო... P
**12** მჴსნელო, სასუფ... – ABHLP, აღყუავილნა ჯუარი ... მჴსნელო, სასუფ... – O
**13** ეს... P
**14** და ესრეთ ვიტყჳთ – L
**15** მომიჴსენე BHL, მომიჴს... JO
**16** მჴსნე... A
**17** სასუფეველსა შენსა – A, მჴსნელო, სასუფეველსა შენსა – BJO, ვიტყჳთ: მომიჴსენე, მჴსნელო, სასუფეველსა შენსა – P
**18** ღმრთისმეცნიერებისაჲ] ღმრთისმსახურებისაჲ P

